**მთარგმნელი:**

გელა გოგიტიძე

**სარედაქციო კოლეგია:**

ზურაბ მიქელაძე
მიხეილ გელაძე

გოჩა კოჩალიძე

დავით გუნდაძე

ნუნუ იაკობაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

გელა გოგიტიძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

უშანგი ბოლქვაძე

**ISBN 978-9941-0-9814-7**

**თარგმნილია:**

Osman Nûri TOPBAŞ

KÂİNAT, İNSAN VE KUR'ÂN'DA
TEFEKKÜR

*წიგნი გამოცემულია საქართველოს ახალგაზრდებზე დახმარების ასოციაციის მიერ, სრულიად საქართველოს მუსლიმთა სამმართველოს რეკომენდაციით*

**გამომცემლობა ერქამი: 2017 - წელი**

## წინასიტყვაობა

*“დაფიქრება ყველზე დიდი ღვთისმსახურებაა.“*

*(ბეიჰაქი, შუაბი. IV, 157)*

უსაზღვრო ქება-დიდება იმ წყალობის გარდმომვლენს, რომელმაც ჩვენ ფიქრის, შეგრძნებისა და უზენაესი გამჩენის შეცნობის გზა გვიჩვენა.

სალათი (ლოცვა) და სალამი ალლაჰის უკეთილშობილეს შუამავალს და მის ერთგულ მიმდევრებს, რომლებმაც ღრმა და წრფელი გრძნობით აღსავსე, სულიერებით შეასწავლეს საყვარელ თანამიმდევრებს სამყარო, ადამიანი და წმინდა ყურანი.

წმინდა ყურანი, ადამიანი და სამყარო- ეს ის სამი ძირითადი გარემოებაა, სადაც ნათლად შეიძლება პიროვნებამ შეიცნოს და დაფიქრდეს უზენაესი ალლაჰის ულამაზესი სახელებისა და თავისებურებების გამოვლენაზე. ეს სამი შეუდარებელი ფასეულობა და მისგან ცოდნის მიღების უნარი, სიცოცხლის ბრწყინვალე ბრილიანტების აღმოჩენის შესაძლებლობა, უზე-





ნაესმა ალლაჰმა მხოლოდ და მხოლოდ ადამიანს არგუნა წილად. სწორედ ამის საშუალება - დაფიქრება და შეგრძნებაა.

დაფიქრება, ერთადერთი და შეუდარებელი საშუალებაა იმისა, რომ ადამიანმა მიაღწიოს სულიერების მაღალ საფეხურს. ჭეშმარიტებისა და ბედნიერების უბადლო წინამძღვარი - წმინდა ყურანი პირველი აიათიდან ბოლო აიათის ჩათვლით დაფიქრებისკენ მოგვიწოდებს. ადამიანის გაჩენასთან დაკავშირებული მოსაზრებები, სამყაროში არსებული წესრიგი ადასტურებს, უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ძლიერებას.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში, მორწმუნეთა საყურადღებოდ ბრძანებს:

**,,სრულებით არ დაფიქრდებით? გონიერებას არ მიმართავენ? გონებას არ გამოიყენებთ[1]?"**

---

*1. „...განა თანასწორია ბრმა (ურწმუნო) და მხედვ - ლი (მორწმუნე)? ნუთუ არ დაფიქრდებით?" სურა ენ'ამი აიათი 3/50. „...ასე განგიმარტავთ ალლაჰი თავის აიათებს, ეგებ დაფიქრდეთ". სურა ბაყარა აიათი 219, 266. „ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გაიაზრებენ ყურანს?..." . სურა მუჰამმედი აიათი 24. სურა ნისა აიათი 82. „და ვისაც ხანგრძლივ სიცოცხლეს ვუბოძებთ, საწინააღმდეგო იერს ვაძლევთ, განა გონს არ მოეგებიან?" სურა იასინი აიათი 68...*





ზემოთმოყვანილი აიათებიდან გამომდინარე, უზენაესი გამჩენი ჩვენს ყურადღებას სხვა ცოცხალი ორგანიზმებისკენ იქცევს და ბრძანებს:

**ისინი აქლემს არ შეხედავენ[2]?**

**,,ღრუბელს, წვიმას, მთებს, მწვანე მცენარეებს, რომლებიც ზამთარში კვდებიან, ხოლო გაზაფხულზე მიწიდან ხელახლა აღმოცენდებიან“.** ამ აიათით კი უზენაესი გამჩენი გეოგრაფიულ მოვლენებზე მიგვითითებს[3].

---

2. *ცხოველთა შორის, აქლემზე დაკისრებული მ - ვალობა, საკითხის ტიპიური მაგალითია. ის უდაბნოს კლიმატურ გარემოში ცხოვრობს, სადაც საკვები მცენარეები და წყალი საკმაოდ ცოტაა. მას შეუძლია თავის კუზში წყალი შეინახოს რამოდენიმე კვირის განმავლობაში. აგრეთვე მას შეუძლია ეკალიც კი მიირთვას და მიღებული საკვები ხანგრძლივად შეინახოს. ამასთან ერთად, იგი იმ შესაძლებლობით არის გაჩენილი, რომ თავისუფლად შეუძლია უდაბნოს გრიგალში და მცხუნვარე სიცხეში არსებობა შეინარჩუნოს. უდავოა, რომ ეს უზენაესი ალლაჰის, უსაზღვრო ცოდნისა და ძალის გამოვლინების მხოლოდ ერთი ნაწილია.*
3. *„განა არ შეხედავენ, როგორ ავაგეთ ზეცა მათ ზემოდან, როგორ მოვკაზმეთ იგი და მასში არანაირი ღიობი არ მოინახება!“ სურა ყააფი, აიათი 6. „ღმერთო ჩემო! შენ მე მიბოძე ძალაუფლება და მასწავლე სიზმრების ახსნა. ცათა და დედამიწის გამჩენო, შენ ხარ ჩემი მფარველი წუთისოფელში და საიქიოში...“ სურა იუნუსი, აიათი 101...*





უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **"ნუთუ ისინი არ შეხედავენ, როგორი იყო წარსული ტომების აღსასრული".** ეს წმინდა აიათი კი ისტორიისკენ გვახედებს[4].

მოცემული აიათები ჩვენ, როგორც მორჩილ ადამიანებს ფიქრისკენ მოგვიწოდებს და იმ ღვთიურ კანონებს გვახსენებს, რომლებიც სამყაროშია გაბატონებული. ამ კანონების შესრულების შემეცნებას მოითხოვს.

უზენაესი გამჩენი გვაცნობებს, რომ ადამიანის სამყარო არაა ცარიელი არამედ სავსეა სიბრძნით.

უზენაესი ალლაჰი, წმინდა ყურანის იმ აიათებში, სადაც ადამიანებისთვის გაჩენილ წყალობებზეა საუბარი მათ ასე მიმართავს: **"ო, მხედველობისა და აზროვნების ნიჭის მქონენო[5]!"**

---

*4. „განა, არ უმოგზაურიათ ქვეყანაზე? დროა და - ნახონ! როგორი იყო აღსასრული იმათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ, გაანადგურა ალლაჰმა ისინი და ურწმუნოთათვისაა მისი მსგავსი." სურა მუჰამმედი აიათი 10.*

*5. „...უეჭველად, შეგონებაა ამაში გამჭრიახთათვის." სურა ალი იმრანი, აიათი 13. „ალლაჰი ცვლის დღესა და ღამეს. ამაშია შეგონება თვალხილულთათვის!" სურა ნური, აიათი 44.*





უზენაესი გამჩენი საკუთარ თავისა და გარე სამყაროს შეცნობისკენ მიგვითითებს. წმინდა ყურანის, დაახლოებით150 აიათში უზენაესი ალლაჰი გვავალებს ვიფიქროთ მის ყოვლისშემძლეობასა და ღვთიურ გამოვლინებებზე. ამისათვის კი აიათებში ღია მნიშვნელობის გამოხატულებებს იყენებს.

აღნიშნული ღია წერილების მაღალ დონეზე დაყენება და მათი ცხოვრებაში გატარება, სულიერი აღმზრდელობის მეთოდიკას მიეკუთვნება, რასაც მისტიკა (თასავვუფი) ეწოდება. მისტიკოსის ცხოვრების სულიერების გზის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი შეგონებაა: ,,ვინც საკუთარი თავი შეიცნო მან იწამა გამჩენი მისი“.

სამყაროში ყოველი გაჩენილი არსება თავისი არსებობით ღიად და აშკარად უზენაესი ალლაჰისადმი კავშირს გამოხატავს.

მორწმუნეებმა, რომლებმაც არსებობა შეიცნეს გამუდმებით ღმერთზე ფიქრობენ მათი სხეულის მიმართულება ქააბაა.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: ***„რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება***





***შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელის-გან.“*** *(სურა ალი იმრანი, აიათი 191).*

ადამიანი, რომელიც შეძლებს იფიქროს სამყაროში არსებული ღვთიური ძალის გამოვლინებაზე, გაითავისებს თავის უსუსურობას, ხოლო შემდეგ სრული მორჩილებით, ალლაჰის ხსენებით იქნება დაკავებული და გული ღვთისმოსაობის სხივით აივსება. ასევე მისი ფიქრიც (ღვთისმოშიშობასთან ერთად) სრულფასოვნებას შეიძენს.

ადამიანი ღვთის წინაშე: არა თავისი სხეულის მოყვანილობით, ტანის სილამაზით, სიმდიდრითა და შესაძლებლობებით, არამედ გულითა და სულიერებით ღირსეულ ადგილს დაიჭერს.

წმინდა ყურანი, მორწმუნეს ფიქრის, რწმენის, მატერიალიზმისა და სულის მოთხოვნილების ვიწრო საზღვრებში ჩამწყვდევისგან გადაარჩენს. მას სამარადისო და განუსაზღვრელ სივრცეში მოახვედრებს.

მორწმუნე, რომელიც სამყაროში არსებულ ღვთიურ გამოვლინებებს სიბრძნის თვალით უყურებს, მისი ფიქრიც სულიერების მაღალ საფეხურს მიაღწევს. ფიქრი რწმენის უდიდესი გასაღებია, რომელიც გულის გრძნობებს აღვიძებს და ამაღლებს.

ადამიანი, რომლის სულიერება სრულად არ არის მომწიფებული, ცხოვრების სულმდაბალ





მოთხოვნილებებში ჩაიძირება და სამყაროში არსებულ ღვთიურ სიბრძნეებზე ფიქრის შესაძლებლობას დაკარგავს. ასეთი მოუხეშავი გული და ცნობიერება გამჩენისა და სიკეთისკენ მიბრუნების ნაცვლად, გამუდმებით მაცდურისკენ მიემართება და წარმავალი ცხოვრების მონა ხდება. არასოდეს დაფიქრდება იმაზე, რომ წარმავალ ქვეყანაში არსებული უკანასკნელი სამოსელი, ,,სუდარა" ერთ დღეს აუცილებლად მასაც შემოსავს და სიკვდილი ყველა მაცდურ სიამოვნებებს, ყალბ ბრწყინვალებებს დასასრულის ბეჭედს დაასვამს.

რწმენის ღრმა გრძნობით მოცული ფიქრი, ადამიანს ყოველთვის სიმშვიდეს მიანიჭებს, ხოლო მშრალი გონებით შემოფარგლვა-ეგოიზმს გაუღრმავებს, გულს დაუსუსტებს და უიმედობის მორევში ჩაძირავს.

ისე, როგორც თითის ანაბეჭდი ადამიანის გარკვეული სახის პირადობას წარმოადგენს, ასევე მორწმუნის ფიქრიც მისი სულიერების ვინაობას გამოხატავს. მორწმუნე, რომელიც გაჩენის მიზნის შესაბამისად იცხოვრებს და ისურვებს ღრმა სულიერებით შეიმოსოს, იძულებულია წმინდა ყურანის მიერ მითითებულ ფიქრის კლიმატში შევიდეს. ვინაიდან, მხოლოდ ასეთი ფიქრით შეიძლება აითვისოს ადამიანმა თავდავიწყებით ღვთისმსახურება, გულის სი-





ნატიფე და ხალხთან ურთიერთობაში თავმდაბლობა.

ჩვენი სარწმუნოება ფიქრსა და შეგრძნებას დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ადამიანი, რომელიც ამქვეყნიური პრობლემებით დამძიმებულია, ამის გამო ფიქრისა და შეგრძნებისგან სერიოზულად შორს რჩება.

ისეთი მორწმუნეები, რომლებიც სრული ღვთისმოსაობით ცხოვრობენ, თუმცა მათი რიცხვი საკმაოდ მცირეა, ხორციელ მოთხოვნილებებს შეძლებისდაგვარად იმორჩილებენ და საკუთარ ადამიანობას შეიცნობენ ხოლმე.

აღსანიშნავია, რომ სიცოცხლე უდიდეს მნიშვნელობას ატარებს, ვინაიდან ის სამარადისო ბედნიერი ცხოვრების ერთად-ერთი საშუალებაა. მორწმუნე, რომელიც აღნიშნულ ცნებას სრულად გაითავისებს, მაგრამ მიუხედავად ამისა **,,...მტკიცედ იდექი, როგორც გებრძანა...”**[6] ვერ იქნება, ბოლოს სამწუხარო სინანულში აღმოჩნდება. იმისათვის, რომ ადამიანი ამაო და სამწუხარო სინანულის მსხვერპლი არ გახდეს, საჭიროა ქვემოთ მოცემული უზენაესი ალლაჰის გაფრთხილება გამუდმებით მეხსიერებაში აქტიურად შეინახოს.

**„და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრეღა სიკვდილი გეწეოდეთ**

*6. სურა ჰუდი აიათი 112*





**თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი.**

**და არ გადაუვადებს ალლაჰი არავის, როცა დადგება დანიშნული ჟამი. უეჭველად, უწყის ალლაჰმა, რასაცა იქმთ![7]"**

თქვენს ხელთ არსებულ, ჩვენს მოკრძალებულ ნაშრომში, შევეცდებით ძირითადი ყურადღება გავამახვილოთ და მოგიყვეთ ფიქრისა და ღრმა გრძნობის იმ სარგებელსა და მნიშვნელობაზე, რასაც უკეთილშობილესი შუამავლის სუნნეთი ჰქვია.

ვევედრები უზენაეს გამჩენს გაგვიადვილოს ცოდნის შეძენა და ცხოვრებაში გათავისება. მოგვცეს დაფიქრებისა და შეგრძნების დიდი ნიჭი და უნარი. წარმავალი სიცოცხლე უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების ზრუნვაში გავატაროთ და წარმატება იყოს ჩვენი მეგზური.

---

*7. სურა მუნაფიყუნ, აიათი 10-11*





# გამჩენზე, სამყაროსა და ადამიანზე დაფიქრება

## აზროვნების საზღვრები

ისლამი გონებას იმდენად დიდ მნიშვნელობას ანიჭებს, რომ მას პასუხისმგებლობის დაკისრებისთვის ძირითად პირობათაგან მიიჩნევს[8].

ისლამი ჭკუის ღირსეულად გამოყენებას გვახსენებს. გვასწავლის, რომ მისი შესაძლებლობა ჭეშმარიტების შეცნობის საკითხში განსაზღვრულია. ვინაიდან უზენაეს ალლაჰს, მის მიერ გაჩენილი არცერთი არსებისთვის განუსაზღვრელი ძალა არ უბოძებია.

ისე, როგორც მხედველობა, სმენა განსაზღვრულია, ასევე გარკვეულ საზღვრებშია მოთავსებული ადამიანის ჭკუაც. ისე, როგორც იმის იქეთ უთვალავი რამ არსებობს, სადამდეც

---

*8. იმისათვის, რომ ადამიანს უზენაესი ალლაჰის წ - ნაშე პასუხისმგებლობა დაეკისროს აუცილებელია იყოს მოწიფებული და შემდეგ ჭკუადმყოფელი. ე.ი. გონებრივი შესაძლებლობები იმდენად უნდა ჰქონდეს განვითარებული, რომ კარგად შეეძლოს ცოდვისა და მადლის ერთმანეთისგან გარჩევა. ისლამის თვალსაზრისით არასრულწლოვანი ბავშვები და გიჟები არ არიან პასუხისმგბლები დაკისრებული ვალდებულებების შესრულების საკითხში*





თვალთა ხედვა სწვდება, ასევე ყურის სმენის იქეთაც უთვალავი ხმები არსებობს. გამომდინარე აქედან, გონება ჭეშმარიტებაში სრულად ჩაწვდენის საკითხში არასაკმარისია.

რაციონალისტი ფილოსოფოსები, რომლებიც ამტკიცებდნენ, რომ ჭეშმარიტების შეცნობისთვის გონებას საკმარისი შესაძლებლობა შესწევსო, მათი მოსაზრებებით ბედნიერებას პირდებოდნენ, მაგრამ ამ დარიგებების მიუხედავად, ადამიანები აღმოჩდნენ უკიდურეს სიღარიბეში.

ადამიანების თავისებურებები უდავოა, ეს მათზე უკეთ მისმა გამჩენმა უწყის. იმისათვის, რომ ის სიცარიელე შეევსო, რომელსაც ჭეშმარიტების საკითხში ადამიანის გონება განიცდიდა, უზენაესმა ალლაჰმა, ამქვეყნად კაცობრიობის ისტორიის მანძილზე, ერთ-ერთი გადმოცემის თანახმად, 124 ათასი შუამავალი მოავლინა. უზენაესი ალლაჰის მიერ ზეშთაგონებულმა წმინდა წერილებმა და წიგნებმა კაცობრიობის მიერ ჭეშმარიტების შეცნობაში საუკეთესო დახმარების როლი იტვირთა.

აუცილებელია გონება ზეშთაგონებით, ღვთიური განმარტებების საფუძვლებზე აღიზარდოს, რადგანაც, გონება ღვთიური შთაგონებითა და მისი განმარტების მქონე სუნნეთით, სულიერ აღმზრდელობაში უნდა მოექცეს და ის სრულფასოვან გონებად ჩამოყალიბდეს.





წინააღმდეგ შემთხვევაში, ის იარაღის საქმეს შეასრულებს, რაც იმას ნიშნავს, რომ იგი ჭირის ან ლხინის საბაბი გახდება.

## გულის ვალდებულება

ისლამის თვალსაზრისით, რწმენა- გულით დაჯერებითა და ენით წარმოთქმის შემთხვევაში იქნება სრული. ეს იმას ნიშნავს, რომ რწმენის გამოვლენის ძირითადი ადგილი არა გონება, არამედ შეგრძნების ცენტრი ანუ გულია. ეს საკითხი ძალიან მნიშვნელოვანია, ვინაიდან რწმენა შეუფასებელი გრძნობაა. გონება კი, რწმენის შეგრძნების გზაზე, გარკვეული საფეხურების გასავლელად მხოლოდ და მხოლოდ ერთ-ერთი აუცილებელი საშუალებაა.

რწმენა იმ შემთხვევაში არ იქნება სრულფასოვანი, თუკი ჭკუითა და გონებით მიღებული ღვთიური ჭეშმარიტებები, გულითაც არ იქნება დამტკიცებული. რწმენა, გულში თუ არ იქნება გამჯდარი, იგი ქმედებებშიც არ აისახება. ასეთ რწმენას კი უზენაესი გამჩენის წინაშე არანაირი ღირებულება არ გააჩნია. უზენაესი ალლაჰი წიგნით დატვირთულ სახედარს ამსაგავსებს ისრაელისშვილების სწავლულებს, რომლებმაც მიუხედავად იმისა ღვთიური ჭეშ-





მარიტებები წაიკითხეს და შეისწავლეს, მაგრამ გულით არ გაითავისეს: **,,იგავი იმათი, რომელთაც ეტვირთათ თევრათი, მერე არ შეითვისეს იგი, სახედრის იგავის დარია, რომელიც ზიდავს წიგნთა კრებულს...[9]"**

ღვთიური ჭეშმარიტებების არსი არა შესწავლა და მეხსიერებაში შენახვა, არამედ მასზე ფიქრი, შეგრძნება და სამყაროში არსებული უზადო წესრიგის, ამოცანის ამოხსნაზე ზრუნვა და ცხოვრების შესაბამისად გატარებაა. ის, ვინც ასეთნაირად მოიქცევა, მისი სათნო გული რწმენის სხივით გაბრწყინდება.

## ადამიანზე, სამყაროზე და მათში არსებულ ჭეშმარიტებებზე ფიქრი

გული გრძნობების, განცდისა და ემოციის ცენტრია. ჭეშმარიტებისა და სიკეთის მიღწევის, შემდეგ მისი საუკეთესო ფორმით გამოვლინებისთვის, გონების ზეშთაგონებით აღზრდაა საჭირო. ხოლო მას შემდეგ, როცა გონება ველარ გასწვდება ჭეშმარიტებას, მაშინ გული იწყებს მოქმედებას და დანაკლისს თავისი მორჩილებით ავსებს.

ფიქრის მნიშვნელობა გრძნობასთან ერთად იზრდება, ე.ი. ფიქრი გონებისა და გულის

*9. სურა ჯუმა, აიათი 5*





ფუნქციების გაწონასწორებულ მუშაობაზეა დამოკიდებული. იმ შემთხვევაში თუკი გონებასა და ჭკუას დიდი მნიშვნელობა მიენიჭება, მაშინ ასეთი ადამიანი წუთისოფელს უზომოდ შეყვარებული და მატერიალისტი იქნება. თუმცა, იგი სრულფასოვანი მორწმუნე რომ გახდეს საჭიროა გულის, როგორც გრძნობათა ცენტრის, სულიერებით აღზრდა. ვინაიდან გული, როგორც განცდებისა და ემოციების ცენტრი, გონება ფიქრს, ხოლო ფიქრი სურვილებს მიმართულებას მისცემს. ეს იმას ნიშნავს, რომ სურვილებით გაკეთებული ქმედებების ძირითადი სტიმულის მიმცემი გულია. ამ თვალსაზრისით გულის ღვთიური ბრძანებების გარემოცვაში მოქცევა, სხეულის სხვა ორგანოებზე უფრო მნიშვნელოვანია.

თუ ადამიანის სულიერი მოთხოვნილებების საფუძვლად სიამაყე და ქედმაღლობა დევს, ეს ადამიანს ეშმაკივით გაუწონასწორობლობისა და სიშმაგისკენ მიაქანებს.

მევლანა ასე გადმოგვცემს:

ეშმაკს, რომ იმდენი სიყვარული ჰქონოდა, რამდენიც გონიერება ჰქონდა, დღეს იგი განდევნილთა რიგებში არ აღმოჩნდებოდა.

ეს იმას გვასწავლის, რომ მხოლოდ გონება არანაირ ღირებულებას არ წარმოადგენს. ამიტომაც, გულის გრძნობების სულიერად მოწიფებაა საჭირო, რომ შეძლოს გონების საჭე





ხელში ჩაიგდოს და მას სწორი მიმართულება მისცეს.

ნამდვილი ფიქრი გონებისა და სულიერად აღზრდილი გულის ერთად თავმოყრის წერტილში იწყება. ამ ნაშრომში სიტყვა ,,დაფიქრება" გამოვიყენეთ, რომელშიც ვიგულისხმეთ ისეთი გული, რომელიც ღვთიური ჭეშმარიტებებით აღზრდილია და მას თან ახლავს სრულფასოვანი გრძნობა.

ფიქრი (თეფექქურ), სიტყვის მნიშვნელობის თვალსაზრისით, რაიმე საკითხის სიღრმეში ჩაწვდენა და მასზე გონების კონცენტრაციაა.

სიტყვა "თეემმული" კი ხანგრძლივ ფიქრს, ანუ საკითხის, რომელზეც ის ფიქრობს მის გამოკვლევას ნიშნავს. თეემმული, ჭეშმარიტების მიღწევისთვის სამყაროსა და მასში მომხდარი ყოველგვარ მოვლენებზე დეტალურად ფიქრს გამოხატავს.

„თედებბურ" - რაიმე საქმის შედეგებზე ფიქრს ნიშნავს.

## ფიქრის მნიშვნელობა

უზენაესი ალლაჰის მიერ ზეგარდმოვლენილ წმინდა წიგნში და შუამავლის ჰადისებში ბევრი გამოკვლევის, დეტალურად შესწავლის, ფიქრისა და გაკვეთილის მიღებასთან დაკავშირებით ბრძანებები, რჩევები და მოწოდებებია.





ამ საკითხთან დაკავშირებით, წმინდა ყურანში ასობით აიათი არსებობს. ჩვენ აქ მხოლოდ ორ მათგანზე გავამახვილებთ თქვენს ყურადღებას:

**„ნუთუ არ დაფიქრდებიან საკუთარ თავზე? რომ ალლაჰს არ გაუჩენია ცანი და მიწა და ის, რაც მათ შორისაა, თუ არა ჭეშმარიტებისთვის და მხოლოდ განსაზღრული ვადით. მაგრამ ხალხთაგან მრავალი თავიანთ ღმერთთან შეხვედრის, დიახაც, უარმყოფელნი არიან.“** *(სურა რუმი, აიათი 8).*

**უთხარი: „მე მხოლოდ მოგცემთ ერთ დარიგებას: რომ ფეხზე წამოდგეთ ალლაჰისათვის ორ-ორად და კენტად, მერე კი დაფიქრდით.“** *(სურა სებე, აიათი 46).*

ზემოთ აღნიშნულ აიათებში უზენაესი ალლაჰი ადამიანებს როგორც ჯამაათით ასევე მარტოდ ღვთისმსახურებისკენ მოუწოდებს და კარგად დაფიქრებას ურჩევს. იმ შემთხვევაში, თუკი ადამიანი ამ ერთ დარიგებას მაინც წრფელი გულით შეასრულებს გადარჩენას ჰპირდება.

## ალლაჰის შუამავალი ფიქრს დიდ დროს უთმობდა

უზენაესი ალლაჰის უკეთილშობილეს შუამავალს, ფიქრი და დუმილი ძალიან უყვარდა.





შუამავლობის მისიის დაკისრების მოახლოებისას მარტოობა და განცალკევება უფრო და უფრო შეუყვარდა. ალლაჰის შუამავალი მექასთან 5 კილომეტრის მოშორებით მდებარე ჰირას მთაზე ხშირად მიდიოდა და იქ დღეების განმავლობაში რჩებოდა. ხანგრძლივი ფიქრი, თავისი წინაპრის შუამავალი იბრაჰიმის მსგავსად სამყაროსაგან გაკვეთილის მიღება და ქააბაზე ცქერით ტკბობა იყო. უზენაესი ალლაჰი, ასეთნაირად უკეთილშობილეს მუჰამმედს შუამავლობის წმინდა და მნიშვნელოვანი მისიისთვის ამზადებდა.

მზადების პერიოდში უკეთილშობილესი მუჰამმედი, გამჩენის შესახებ ფიქრით იყო დაკავებული, ასევე ცხოვრების ნებისმიერ ეტაპზე ფიქრს დიდ დროს უთმობდა.

ჰინდ ბინ ები ჰალე გადმოგვცემს:

,,ორივე ქვეყნის მზე გამუდმებით ნაღვლიანი და დაფიქრებული იყო. მისთვის სიამეზე და სიმშვიდეზე საუბარი ზედმეტი იყო. ის ზედმეტად არასდროს ლაპარაკობდა. მისი დუმილი საუბარზე უფრო დიდხანს გრძელდებოდა. საუბრის დაწყების წინ და დასრულებისას, ყოველთვის ალლაჰის სახელს წარმოთქვამდა". *(იბნი სად, I, 422-423)*

ალლაჰის შუამავალი, თანამიმდევრების ფიქრისკენ მოწოდების მიზნით, ბრძანებს:





,,გამჩენმა მიბრძანა, რომ დუმილი ფიქრია“, *(იბრაჰიმ ჯანან, ჰადისის ენციკლოპედია, XVI 252/5838)*

,,ფიქრი უდიდესი ღვთისმსახურებაა”. *(ბეიჰაქი, შუაბი, IV, 157; ალი ელ მუთთაქი, XVI, 121)*

,,წუთისოფელში ისე იცხოვრეთ ვითარც სტუმარი! მეჩეთები სახლად იქციეთ! გულები ლმობიერებას შეაჩვიეთ! ბევრი იფიქრეთ და ბევრი იტირეთ! სულიერმა მოთხოვნილებებმა არ შეგცვალოთ!”... *(ებუ ნუაიმ, ჰილიე, I, 358)*

უკეთილშობილესი შუამავალი, შუამავალ იბრაჰიმზე ზეშთაგონებულ ათი წერილთაგან ერთს მოგვითხრობს:

,,ჭკუადმყოფელთ დღის საათები განაწილებული უნდა ჰქონდეთ: დროის ერთი ნაწილი, გამჩენზე ვედრებასა და მუდარას, ნაწილი - უზენაესი ალლაჰის უსასრულო ძალაზე ფიქრს, ნაწილი - წარსულში ნამოქმედარის ანგარიშსა და მომავალში დასახული მიზნების გეგმებს, ხოლო ნაწილი - ალალი ლუკმის მოგებას უნდა დაუთმოს”. *(ებუ ნუაიმ, ჰილიე, I, 167; იბნი ესირ, ელ ქამილ; I, 124)*

ლოყმან ექიმი, განმარტოებულ ადგილას დაჯდებოდა და ფიქრს მიეცემოდა. ეს მას ძალიან უყვარდა და ხშირად ასე იქცეოდა. როდესაც მას ჰკითხეს;





— ,,შენ ხალხისგან შორს განმარტოებით ზიხარ. ხომ არ აჯობებდა, რომ ადამიანებთან ერთად დაჯდე და ისაუბრო. მან ასეთი პასუხი გასცა:

— დიდი ხნით მარტოდ დარჩენა ფიქრისთვის უფრო შესაფერისია. ადამიანის ხანგრძლივი ფიქრი სამოთხის გზის საუკეთესო წინამძღოლია".

ებუ დერდა გადმოგვცემს:

,,ერთი საათი (ღვთის სიდიადეზე) ფიქრი ორმოც ღამეზე მეტ შესრულებულ ნებაყოფლობით ღვითისმსახურებაზე უფრო დიდი მადლია. *(დეილემი, II, 70-71, ნო: 2397, 2400)*

როდესაც შემდეგი პერიოდის სწავლულთაგან საჰაბე საიდ ბინ მუსეიიბს ჰკითხეს, თუ ,,რა იყო ყველაზე მნიშვნელოვანი ღვთისმსახურება"- მან მიუგო:

,,უზენაესი ალლაჰის გაჩენილების შესახებ ფიქრი და რელიგიის საკითხებში საუკეთესო შეგნების და მაღალი ინდივიდუალობის გამოვლენა". (ბურსევი, რუჰულ ბეიან) „ალლაჰი ცვლის დღესა და ღამეს. ამაშია შეგონება თვალხილულთათვის!" *(სურა ნური, აიათი 44)*

ბიშრი ჰაფი კი ფიქრის მნიშვნელობას შემდეგი სიტყვებით განმარტავს:

— ადამიანებმა უზენაესი ალლაჰის სიდიადეზე ღირესულად დაფიქრება რომ შეძლონ,





ისინი ცოდვას არ ჩაიდენდნენ და მის წინააღმდეგ არ ამხედრდებოდნენ. *(იბნი ქესირ, I, 448 (სურა ალი იმრანი, 290)*

დაფიქრება, გონების მიერ შესრულებული ქმედებაა, რასაც ადამიანი უზენაესი ალლაჰის შემცნებისკენ მიჰყავს. შემდეგ კი გულია, რომელიც ადამიანს სრულფასოვან მორწმუნედ აქცევს. გამომდინარე იქედან, რომ გული სხეულის ყველაზე ძვიფასი ორგანოა, რა თქმა უნდა მისი საქმეებიც, სხვა ორგანოების საქმიანობას არ შეედრება. ვინაიდან გული უზენაესი ალლაჰის თვალთახედვის ცენტრია.

ფიქრი, გულის შორსმჭვრეტელობის ერთერთი საშუალებაა. გარდა ამისა, ასეთი ფიქრი, ღვთიური სიყვარულის და მასთან დაახლოების საუკეთესო გზაა.

ყველაზე უფრო სასარგებლო ფიქრი ღვთიური ძალის, სიდიადისა და სამყაროთა გამგებლობლობაზე ფიქრია. ამის წყალობით ადამიანი იფიქრებს იმ გზებზე, რომელიც მის ამქვეყნიურ ცხოვრებას გამოასწორებს, და დააშორებს ისეთ საქმეებს, რაც საიქიოში მას ზიანს მოუტანს.

როცა ადმიანი ფიქრობს ალლაჰის წყალობებზე, სიკეთეებზე, ბრძანებებსა და აკრძალვებზე, უზენაესი ალლაჰის ულამაზეს სახელებზე და თავისებურებებზე, მის გულში სიყვარულისა და გულისხმიერების ყლორტე-





ბი იწყებს აღმოცენებას და სულიერი ამაღლე-ბის გზას ადგება. როდესაც იგი დაფიქრდება იმაზე, რომ საიქიო მის ღირსებას მარადიულ სახეს მისცემს, ხოლო ეს ქვეყანა მისთვის გამოცდის სამყაროა და წარმავალია, მაშინ საიქიოს მიმართ ფიქრი მოიმატებს და ამქვეყანას საჭიროზე მეტად აღარ მიეჯაჭვება. იგი კარგად შეიცნობს, რომ ამქვეყნიური ცხოვრება დედის მუცლიდან საფლავამდე ერთ სწარფ სირბილს უფრო ჰგავს. სიცოცხლე კი ის ძვირფასი ხაზინაა, რომლის საშუალებითაც ადამიანს შეუძლია საიქიო, სამარადისო ცხოვრება მოიპოვოს და ამისათვის შეეცდება, უფრო ბარაქიანად და სარგებლიანად გაატაროს. დროს იგი მოპოვებულ ნადავლად გაითავისებს და შეეცდება, სიკეთის კეთებით გახარჯოს.

ებულ ჰასან ჰარაქანი რა მშვენივრად გადმოგვცემს:

,,მორწმუნის რომელიმე ორგანო სისტემატიურად უზენაეს ალლაჰს უნდა ემსახურებოდეს. მორწმუნე ვალდებულია თავისი გამჩენი გულით ახსოვდეს, ან ენით ხშირად წარმოთქვას მისი სახელი, ან თვალით ისეთი რამ დაინახოს, რისი დანახვასაც ალლაჰი ისურვებს, ან კიდევ ხელგაშლილობა გამოიჩინოს. ან ჭკუა-გონებით მორწმუნეებს მოემსახუროს, ან მტკიცე რწმენით მორწმუნეებისთვის გამჩენს შეევედროს. ასეთი ფიქრით შემცნების უმაღლეს საფეხურს





მიაღწევს, წრფელი გულით კეთილი ქმედება აკეთოს, ან კიდევ ადამიანებს განკითხვის დღე შეახსენოს და ისინი გააფრთხილოს საიქიოსთვის სიკეთე მოიმკან.

,,მე ვიქნები თავდები, რომ ასეთი ადამიანი გაცოცხლებისთანავე თავისი სუდარით სამოთხეში შევა“.

## სამყაროზე და დაფიქრება

უცნაურია ის, რომ ადამიანი მდიდრული და ბრწყინვალე სასახლის დანახვისას გაოცებული რჩება. იგი მის მეხსიერებაში ჩაებეჭდება და მთელი ცხოვრების მანძილზე ხშირად გაიხსენებს. მაგრამ ეს უკიდეგანო სამყარო, რომელიც ღვთიური შემოქმედების უდიდესი გამოვლინებაა, მიუხედავად იმისა, რომ ადამიანი ყოველთვის ხედავს, მის სინატიფეზე და სიფაქიზეზე ღირსეულად არ დაფიქრდება და მის შესახებ საკმაოდ ცოტას ისაუბრებს. სამყაროს ისე შეხედავს, თითქოს ჩვეულებრივი რამ იყოს და მასზე ფიქრისთვის დროსაც კი არ დახარჯავს. ზუტად ისე, როგორც გაზაფხულის წვიმის წვეთების შხეფებად ცვენა, სალი კლდის ქვებზე.

თუმცა ის წარმავალი და მაცდური სასახლე, რომელიც ადამიანის გაოცებას იწვევს, უკიდე-





განო სამყაროს ყველაზე პატარა სხეულის, დედამიწის ერთი პაწაწინა ნაწილაკია.

## ფიქრი სამყაროს სიდიადეზე

ის, რაც სამყაროში არსებობს, ღვთიური გამოვლინების სასწაულია. დედამიწის ყოველ კუთხეში ადამიანის შემეცნებისთვის აშკარად წარმოდგენილი საოცრების უთვალავი გამოვლინებები, ერთი შეხედვით, ღვთიური ძალის გამოფენის მსგავსია.

სამყარო გონიერი ადმიანებისთვის თავისი გაჩენით, წესრიგითა და ჰარმონიულობით მნიშვნელოვანი გაკვეთილია. წმინდა ყურანში ძალიან ბევრი აიათია, რომელიც ყველაფერ ამაზე ჭეშმარიტების სრული დაცვით მიგვითითებს: უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„განა არ შეხედავენ, როგორ ავაგეთ ზეცა მათ ზემოდან, როგორ მოვკაზმეთ იგი და მასში არანაირი ღიობი არ მოინახება! როგორ გავფინეთ დედამიწა და მასზე როგორ მოვათავსეთ ურყევი მთები. იქ ულამაზესი ყველა სახეობის მცენარეები წყვილებად აღმოვაცენეთ! ეს ყველაფერი ჭეშმარიტებისაკენ მსწრაფველი ყველა მორწმუნისათვის ერთგვარი გაკვეთილი და ერთგვარი დარიგებაა!“** *(სურა ყაფი აიათი 6-8.)*

**„განა არ გინახავს, რომ ალლაჰმა ზეგარდმოავლინა ზეციდან წყალი და მოჰფინა წყა-**





**როებად მიწაზე? მერე აღმოაცენებს მისი მეშვეობით ნათესებს სხვადასხვა ფერის. მერე დაჭკნება, ამგვარად დაინახავ მას გაყვითლებულად. მერე მას გადააქცევს ხმელ ნაყარ-ნუყარად. უეჭველად, ყოველივე ამაში შეხსენებაა ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის.“** *(სურა ზუმერი, აიათი, 21).*

მიწის ზედაპირზე დარჩენილ წყალს ადამიანები დასალევად, კერძების მოსამზადებლად, დასაბანად და სხვა მოთხოვნილებისამებრ იყენებენ. ამიტომაც დრო და დრო ის ბინძურდება. მაგრამ უზენაესი ალლაჰი, უსუფთაო წყალს სამყაროში არსებული საოცარი „ფილტრებით“ ასუფთავებს და ადამიანებს ხელახლა უწყალობებს.

პატივცემული მევლანა გადმოგვცემს წყლის გასუფთავების სტადიები იმისათვისაა, რომ დაგვაფიქროს, თუ როგორ ხდება წყლის ცვალებადობა.

უზენაესი ალლაჰი წყალს ორთქლის სახით ცად აამაღლებს. იქ მას გასუფთავების ეტაპებს ჩაუტარებს და კამკამა წყალს წვიმის, თოვლის ან სეტყვის სახით დედამიწაზე დააბრუნებს. უკანასკნელად მას ვრცელ ზღვებს შეუერთებს.

ამ ბუნებრივი მოვლენის, რომლისაც მოწმე ვხვდებით წელიწადის ყოველ დროს, მევლანა ქარაგმულად გვიხსნის.





„ისე, როგორც წყალი ზეცაში სუფთავდება, შენც უზენაეს გამჩენთან დაახლოებით გული ყოველგვარი უსუფთაოებისგან განიწმინდე. ასეთნაირად შენც წვიმის მსგავსი იყავი. ბარაქა და წყალობა გადმოაფრქვიე!“

სამყაროს გაჩენის დღიდან მოყოლებული, უწყვეტად მოძრავი ჰარმონიული სვლა, ადამიანისთვის საკმარისია იმის შესაცნობად, რომ ეს ყველაფერი ერთადერთი და ყოვლისშემძლე ალლაჰის ძალით ხდება.

## ცანი

უზენაესი ალლაჰის ყოვლისშემძლეობისა და სიდიადის მტკიცებულებათაგან ერთ-ერთი ზეცაა. მასში არსებულ არაჩვეულებრივ და თვალწარმტაც რამეებზე დაუფიქრებლობა, ადამიანის სიბრძნის უგულებელყოფის მიზეზი გახდება.

დედამიწა ზეცასთან შედარებით ისეთივეა, როგორც ზღვაში წვეთი. შეიძლება ითქვას, უფრო პატარაც კი. წმინდა ყურანის ძალიან ბევრ სურაში ზეცის სიდიადის შესახებ გვხვდება აიათები. უზენაესი ალლაჰი უამრავ აიათში ცათა სიდიადეზე იფიცავს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





**„ვფიცავ ცას, მოჭედილს ზოდიაქოს თანავარსკვლავედით[10].“**

**„ვფიცავ, ვარსკვლავთა ადგილებს! და უეჭველად, იგი დიადი ფიცია, ნეტავ იცოდეთ!“** *(სურა ვაყია, აიათი 75-76.)*

სამყაროს უსასრულობა, მასში არსებული სხეულები, მოძრაობები, მათ შორის არსებული დაშორებები, იმდენად დიდი ციფრებით გამოიხატება, რომ მას ადამიანის შემცნების დონე და ოცნებები ვერ გასწვდება. უფრო მეტიც, მეცნიერები იძულებული გახდნენ ეღიარებინათ შემდეგი:

„სამყარო იმდენად ვრცელი, დიდი და თავზარდამცემია, რომ იგი ჩვენს ყოველგვარ ოცნებებს სწვდება. ვინაიდან სამყაროში არსებული სხეულები სასწაული სისწრაფით ერთმანეთს შორდებიან“. *(იუსუფ ელ ჰაჯჯი, მევსუათულ იჯაზი, ელ ილმ. გვ. 413)*

ასტროლოგები ვარაუდობენ, რომ სამყაროს რადიუსი 14 ტრილიონ სინათლის წელს მოიცავს. სინათლის სისწრაფე კი წამში დაახლოებით 300, 000 კმ-ია.

---

*10. სურა ბურუჯი, აიათი 1, გარდა ამისა იხილეთ: სურა ზარიათი, აიათი 7. სურა ნეჯმი, აიათი 1. სურა თექვირ, აიათი 15. სურა ტარიყი, აიათი 1. სურა შემსი, აიათი 1. 2. 5.*





## გალაქტიკა

თანამედროვე ტელესკოპების საშუალებით გაირკვა, რომ ზეცაში რამდენიმე ასეული მილიარდი გალაქტიკაა, ხოლო ერთ გალაქტიკაზე, ორი მილიონიდან 10 მილიარდამდე ვარსკვლავი არსებობს. ირმის ნახტომის გალაქტიკა მათ შორის ერთ-ერთია, სადაც მზის სისტემაა განლაგებული.

ასობით და ათასობით ერთად მოგროვილ გალაქტიკას კი გალაქტიკათა გროვა ეწოდება. გალაქტიკათა გროვებს კი გალაქტიკათა სუპერგროვა ეწოდება.

ირმის ნახტომი, რომელშიც ჩვენ ვიმყოფებით და ჩვენს ახლოს განლაგებული დაახლოებით 30 გალაქტიკას ერთად პატარა ადგილობრივ გალაქტიკათა გროვას შეადგენს. ახლო გალაქტიკათა გროვათაგან ერთ-ერთი, სავარაუდოდ 65 მილიონო სინათლის წელით შორს მდებარე ვირგოს გალაქტიკის გროვა დაახლოებით 2000 გალაქტიკას შეიცავს. ერთ სუპერგროვაში კი ათობით გალაქტიკის გროვა იმყოფება, რომელთა რადიუსი 100 მილიონ სინათლის წელს შეიცავს.

სამყაროში ანარეკლი ღვთიური სიდიადის მაჩვენებელი შემდეგი საკითხი გალაქტიკების ურთიერთშეჯახებაა. გალაქტიკების ურთიერთშეჯახება ხშირი მოვლენაა. თუკი ორი





გალაქტიკის ორბიტა ერთმანეთს კვეთს, ან ერთმანეთს საკმარისად ვერ უახლოვდება, მასიური მიზიდულობები მათ ერთმანეთთან მიიზიდავს. გალაქტიკები, რამდენ მილიონობით ვარსკვლავსაც არ უნდა შეიცავდეს, ვარსკვლავებს შორის არსებულ მნიშვნელოვან დაშორებების გამო, შეჯახების მომენტში ისე აუვლიან გვერდს რომ არც კი შეეხებიან ერთმანეთს. მაგრამ გაზისა და მტვერისგან შემდგარი ვარსკვლავთა შორისი სუბსტანცია, შეჯახების შედეგად გარკვეულ ადგილას შევიწროვდება. ეს ვითარება ვარსკვლავის შექმნას დააჩქარებს. ამიტომაც ურთიერთშეჯახებულ გალაქტიკებში ვარსკვლავთა სწრაფი ზრდა თავს იჩენს. ვარაუდობენ, რომ დაახლოებით 3 მილიარდი წლის შემდეგ ასეთი შეჯახება ირმის ნახტომის და მეტეორის გალაქტიკებს შორის განხორციელდება.

ირმის ნახტომის გალაქტიკა და მეზობელი მეტეორი, საათში დაახლოებით 500 ათასი კმ/სთ სიჩქარით ერთმანეთს უახლოვდებიან. ამ ორი გალაქტიკის ურთიერთდაშორება დაახლოებით 2.2 მილიონი სინათლის წელს შეადგენს და ესენი სავარაუდოდ ერთმანეთს სამი მილიარდი წლის შემდეგ შეეჯახებიან.

ირმისნახტომისგალაქტიკაზედაახლოებით 200 მილიარდი ვარსკვლავი არსებობს. მზე მათ შორის მხოლოდ ერთი მათგანია. ირმის ნახტო-





მის გალაქტიკა 100,000 სინათლისაა, იგი წამში 274 კმ სიჩქარით ბრუნავს და 900,000 კმ სიჩქარით ვეგას ვარკვლავისკენ მიემართება.

## მზის სისტემა

მზე — მზის სისტემის ცენტრში მდებარე ერთადერთი ვარსკვლავი.

მზის დიამეტრი დაახლოებით 1 392 684 კმ-ია, იგი დედამიწის დიამეტრზე 109-ჯერ დიდია. მისი მასა (1.9891030 კილოგრამია; დედამიწის მასას დაახლოებით 330 000-ჯერ აღემატება) მზის სისტემის მთლიანი მასის 99,86%-ს მოიცავს. ქიმიურად, 3/4-ს წყალბადი შეადგენს, ხოლო დანარჩენი უმეტესად ჰელიუმია, დარჩენილი 1,69% (რომელიც დედამიწის მასას 5600-ჯერ აღემატება) მოიცავს მძიმე ელემენტებს, როგორებიცაა: ჟანგბადი, ნახშირბადი რკინა და სხვა.

მზე გალაქტიკის ცენტრიდან 24 000-26 000 სინათლის წლის მოშორებით ბრუნავს. ერთი სრული საათის ისრის მიმართულების ორბიტას 225-250 მილიონ წელიწადში გაივლის. მზე 550 კმ/წმ სიჩქარით მოძრაობს.

დედამიწასა და მზეს შორის საშუალო მანძილი 150 000 000 კილომეტრია, თუმცა დისტანცია იცვლება, როცა დედამიწა გადაინაცვლებს





(იანვარში ან ივლისში). ამ საშუალო მანძილზე სინათლეს მზიდან დედამიწამდე მისაღწევად დაახლოებით საჭიროა 8 წუთი და 19 წამი.

მზის სისტემა, რომელიც ირმის ნახტომის გალაქტიკაზე მდებარეობს 12 მილიარდი კუბ. კმ მოცულობისაა. მზე საშუალოდ 4.5-5 მილიარდი წლისაა. ის ირმის ნახტომის ცენტრიდან 30.000 სინათლის წლითაა დაშორებული.

მზეზე ყოველ წამში 564 მილიონი ტონა წყალბადი, 560 მილიონ ტონა ჰელიუმად გადაიქცევა. დანარჩენი 4 მილიონი ტონა გაზი ენერგიის/სინათლის სახით მიმოიფანტება. იმ შემთხვევაში, თუკი მისი მასის სახით გაუვნებელყოფას ვიანგარიშებთ, მზე წამში 4 მილიონ, ხოლო წუთში 240 მილიონ ტონა ნივთიერებას დაკარგავდა. თუკი მზე სამ მილიარდ წელზე მეტი ხნის განმავლობაში აღნიშნული რაოდენობის ენერგიას გამოყოფს, ამ ხნის განმავლობაში დაკარგული მასის 400 მილიარდჯერ მილიონი ტონა იქნებოდა, რაც ნიშნავს იმას, რომ აღნიშნული ღირებულება მზის ახლანდელი მთლიანი მასის 1 მეხუთიათასედის შედგენაც კი გაუჭირდებოდა.

მზის ნიადაგში ტემპერატურა 6000 გრადუსს შეადგენს. მის ცენტრში არსებული ტემპერატურა კი დაახლოებით 20 მილიონ გრადუსს აღემატება. მაშინ, როცა მზის ტემპე-





რატურა სისტემატიურად იზრდება, ასევე მატულობს მისი დიამეტრიც. მზე, რომლის დიამეტრიც უწყევტლივ იზრდება, შესაძლოა ერთ დროს მოხდეს აფეთქებაც და უახლოესი პლანეტები, მერკური, ვენერა დედამიწა და მარსი გაანადგუროს.

მზის მასა 2 X 1027, ტონას შეადგენს. მზის გიგანტური რადიუსი 700 000 კმ შეადგენს და დედამიწასთან შედარებით 324, 529 ჯერ უფრო დიდია.

უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათში ბრძანებს:

**„დიდება მას, რომელმაც დაადგინა ცაზე ზოდიაქოს თანავარსკვლავედი და ასევე მნათობი (მზე) და მთვარე მანათობელი!“** *(სურა ფურყანი, აიათი 61).*

## ცა სისტემატიურად ფართოვდება

უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც ზეცა ჯანსაღი ფორმით ააგო გვამცნობს, რომ ის სისტემატიურად ფართოვდება.

წმინდა აიათში ნათქვამია:

**„და ზეცა ავაგეთ ძლიერებით და უეჭველად, ჩვენ ვართ გამვრცობი!“** *(სურა ზარიათი, აიათი 47).*





მეცნიერებმა 1929 წელს აღმოაჩინეს, რომ ჩვენი გალაქტიკიდან ნისლოვნებები შორდება. აღნიშნული აღმოჩენის საფუძველზე, სამყაროს სისტემატიური გაფართოების თეორია დაამტკიცეს. ზემოხსენებული მტკიცებულების მიხედვით, რომელმაც მეოცე საუკუნის მეცნიერებაში მნიშვნელოვანი ძვრები დააფიქსირა, გალაქტიკები დაშორების თანაფარდობით მომატებული სისწრაფით ერთმანეთისგან შორდებიან[11].

მეცნიერებმა 1950 წელს აღნიშნული კანონის გამოყენებით გალაქტიკების ერთმანეთისგან დაშორების სიჩქარე გამოიანგარიშეს. ერთ-ერთი გალაქტიკა, რომელიც ჩვენგან 10 მილიონი სინათლის წელით არის დაშორებული, წამში 250 კმ სიჩქარით გვშორდება, ხოლო ის გალაქტიკა, რომელიც 10 მილიარდი სინათლის წელით არის დაშორებული, მისი დაშორების სიჩქარე წამში 250 000 კმ შეადგენს[12].

სამყარო, რომლის გაფართოებაზეა საუბარი, ადრინდელ ფორმაში არ რჩება და უფრო იზრდება. ეს გვიჩვენებს, რომ უზენაესი ალლაჰის სიდიადის, სრულად შემეცნება

*11. შაქირ ქოჯაბაში, „ყურანდა იარათილიშ“. სტამბ - ლი 2004, გვ. 19.*

*12. (პროფ, დრ. ოსმან ჩაქმაქ. „ბირ ჩექირდექ ქაინათ“ გვ. 28“)*





შეუძლებელია. **„იმ დღეს ჩვენ ზეცას დავგრაგნით, როგორც გრაგნილებს წიგნთათვის. როგორც დავიწყეთ თავდაპირველად, ჩვენი აღთქმის თანახმად, აღვადგენთ მას ხელმეორედ. უეჭველად, ჩვენ ვართ მქმნელნი** (რაც აღვუთქვით იმას)**!“** *(სურა ენბია, აიათი 104)*

უზენაესი ალლაჰი, რომელიც უკიდეგანო სამყაროს სისტემატიურად აფართოებს, ბოლოს მას ისე, როგორც მწერალი ქაღალდის ფურცელს დაგრაგნის, შემდეგ ხელახლა გაშლის, გამოიყენებს, ე. ი. როცა დრო დადგება, დედამიწას სხვა მიწით, ხოლო ზეცას სხვა ზეცით შეცვლის. *(სურა იბრაჰიმი, აიათი 48)* ეს ყველაფერი კი იმაზე მიუთითებს, რომ გაჩნდება ახალი სამყარო და დაიწყება ახალი სიცოცხლე.

## შვიდი ფენა ზეცა

ცის უკუქცევითი თვისება :

წმინდა ყურანი ზეცის შესახებ შემდეგ ცნობებს გვაწვდის: უკუქცევის თვისების ცას ვფიცავარ ყურანის განმარტებაში გამოყენებული სიტყვა უკუქცევითის თარგმანი უკან მიმაბრუნებელს ნიშნავს და მნიშვნელოვან ინფორმაციას შეიცავს. როგორც ვიცით ატმოსფერო სხვადასხვა შრეებისგან შედგება ყველა შრეს სასიცოცხლო არსებობისათვის





მნიშვნელოვანი ფუნქცია აკისრია. ამ შრეებს მიახლოებული გამოსხივებები ან საგნები უკან ბრუნდება დედამიწაზე ან ისევ კოსმოსში.13-15 კილომეტრზე ტროპოსფეროში აორთქლებული წყალი ნალექად გადაიქცევა და უკან ბრუნდება, ანუ უკუიქცევა, 25 კმ. სიმაღლეზე ოზონოსფერო კოსმოსიდან მოსულ რადიაციას და ულტრაიისფერ სხივებს აირეკლავს და კოსმოსში უკუაქცევს. იონოსფეროს შრე დედამიწიდან მისულ გამოსხივებებს უკან უკუაქცევს, რაც რადიოტალღების და ტელევიზიის სხვა სიხშირეების სხვადასხვა ადგილებში მიღებას ხელს უწყობს. სულ ახლახან მეცნიერების მიერ აღმოჩენილი იქნა ატმოსფეროს ეს თვისებები, ყურანი კი მეშვიდე საუკუნეში მოგვითხრობდა ამის შესახებ.

**ატმოსფეროს შრეები:**

ყურანში ნათქვამია, რომ ზეცა 7 ნაწილისგან შედგება. თქვენთვის დედამიწაზე არსებულის შემქმნელი ის არის, შემდეგ კი ზეცის 7 შრედ შემქმნელიც ის არის. ის ყველაფრის მხილველი და ბრძენია. შემდეგ კი ორთქლში გახვეულ ცას მიუბრუნდა, მათი შექმნა 2 დღეში დაასრულა და შვიდ ზეცას - თითოეულ მათგანს მისი ბრძანება ამცნო. ყურანში გამოყენებული სიტყვა ცა ანუ ზეცა ასევე დედამიწაზეც მიგვითითებს. ამ სიტყვას თუ დავაკვირდებით





ის ზეცის ატმოსფეროს შრეებზე მიგვითითებს, შრეები ერთიმეორეზე სიმაღლეშია განლაგებული და ისინი თავიანთ დანიშნულებას ასრულებენ, როგორც წმინდა აიათები გვამცნობენ. მეცნიერულ წყაროებში ეს შრეები ასეა განლაგებული:

1. ტროპოსფერო;
2. სტრატოსფერო;
3. ოზონოსფერო;
4. მეზოსფერო;
5. თერმოსფერო;
6. იონოსფერო;
7. ეგზოსფერო.

ატმოსფეროს 7 შრე მხოლოდ მეოცე საუკუნეში იქნა აღმოჩენილი განვითარებული ტექნოლოგიების დახმარებით. იგივე ინფორმაცია 1400 წლის წინათ იქნა მოწოდებული ყურანის მიერ. ეს წმინდა ყურანის ერთერთი სასწაულია.

უზენაესი ალლაჰი, წმინდა ყურანში შვიდ ფენა ზეცის შესახებ საუბრობს.

ზემოხსნებეული ზეცა, მხოლოდ ცის პირველი ფენა იყო. მაგრამ ცის სხვა ფენების რაობას, ადამიანის შემეცნება და ცნობიერება ვერანაირად გაწვდება.





უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„რომელმაც გააჩინა შვიდი ზეცა სართულებად. ვერ იხილავ მოწყალის გაჩენილში ვერავითარ შეუსაბამობას. მაშ, აღაპყარი მზერა, განა ხედავ ღიობს? შემდეგ კვლავ აღაპყარი მზერა და მზერა დაბრუნდება შენთან გაოცებული და დამცირებული. და ვფიცავ, შევამკეთ უახლოესი ზეცა მანათობლებით და დავადგინეთ იგი ჩასაქოლად ეშმაკთათვის და გავამზადე**თ მათთვის სასჯელი აალებული ცეცხლის." *(სურა მულქი, აიათი 3-5).*

ახლა ზევით აიხედე და ზეცას დამრიგებლური თვალით უცქირე! წამითაც კი შეუცდომლად, მთელი წესრიგის დაცვით მოძრავ ციურ სხეულებზე დაფიქრდი. თითოეული მათგანი უსაზღვრო სიბრძნესა და საიდუმლოებას ატარებს.

დედამიწას თავისი ღერძის ირგვლივ რომ არ ეტრიალა, ერთი მხარე ყოველთვის ბნელი, ხოლო მეორე ნათელი იქნებოდა. გამომდინარე აქედან, სამუშაო დრო და დასვენების დრო ერთმანეთისგან არ გაირჩეოდა.

დედამიწა თავისი ღერძის გარშემო ერთ ბრუნს 24 საათს ანდომებს.

ყურადღება მიაქციე და კარგად დაფიქრდი იმაზე, რომ უზენაესმა ალლაჰმა დღე ღამით დაფარა და ძილისა და დასვენების დროდ აქცია, ხოლო თვით დღე კი საარსებო საშუალების





მოძიების შესაბამისად წარმოგვიდგინა. გარდა ამისა იფიქრე უზენაესი ალლაჰის იმ მოწყალების უსაზღვრო ძალისა და სიდიადის გამოვლინებაზე, რომ ყველაფერი ეს ერთი მეორეს უშეცდომოდ მიყვება.

დედამიწას მზის გარშემო რომ არ ებრუნა 23 გრადუსითა და 27 წუთით გადახრილი, არ იქნებოდა: გაზაფხულის, ზაფხულის, შემოდგომისა და ზამთრის დროები. დედამიწას ასეთი მიმართულება რომ არ მისცემოდა, ოკეანეებიდან ამაღლებული ორთქლი, სამხრეთის ან ჩრდილოეთის მიმართულებით წავიდოდა და კონტინენტებს ყინულის ფენა გადაეკვრებოდა.

მთვარე დედამიწიდან რა მანძილითაცაა დაშორებული, იმ მანძილზე უფრო შორს მაგალითად 50, 000 კილომეტრით უფრო შორს რომ ყოფილიყო, წყლის მიმოქცევა იმდენად საშინელი იქნებოდა, რომ თითოეული კონტინენტი დღეში ორჯერ წყალქვეშ მოექცეოდა. მთები კი თანდათან გაქრებოდა.

მაშ ასე, მხოლოდ მოცულობით, ვარსკვლავების სიმრავლითა და ზეცაში ცქერით ნუ შემოიფარგლები, მის გამჩენზე დაფიქრდი, რომ ყველაფერი ეს, როგორ გააჩინა და მოაწესრიგა. იმ უზარმაზარ ვარსკვლავებს, ყოველგვარი საკიდარისა და ბოძის გარეშე ცის კაბადონზე როგორ აჩერებს?





აბა კარგად დაფიქრდი, ამ ხნის განმავლობაში მზეს ან მთვარეს რაიმე შეფერხება ჰქონია? ადამიანის ხელით შექმნილის მსგავსად სახელოსნოებში დადიან თუ არა? უამრავი ციური სხეულები, მათთვის განკუთვნილი ორბიტის ირგვლივ დაცურავენ. თუ გინახია რომელიმე მათგანს ღვთიური ბრძანებისთვის ეღალატა ან რაიმე სახის უწესრიგობა მომხდარიყო?

## ფიქრის მიტოვება დიდი ცოდვაა

რაოდენ უცნაურია, ადამიანმა მდიდრული და ბრწყინვალე სასახლე რომ დაინახოს გაოცებული დარჩება. იგი მის მეხსიერებაში დარჩება და მთელი ცხოვრების მანძილზე ხშირად გაიხსენებს. მაგრამ ეს უკიდეგანო სამყარო, რომელიც ღვთიური შემოქმედების უდიდესი გამოვლინებაა მიუხედავად იმისა, რომ ადამიანი ყოველთვის ხედავს, მის სინატიფეზე და სიფაქიზეზე ღირსეულად არ დაფიქრდება და მის შესახებ საკმაოდ ცოტას ისაუბრებს. სამყაროს ისე შეხედავს, თითქოს ჩვეულებრივი რამ იყოს და მასზე ფიქრისთვის დროსაც კი არ დახარჯავს. ზუსტად ისე, როგორც გაზაფხულის წვიმის წვეთების შეხება სალი კლდის ქვებზე.

ადამიანი, რომელიც უზენაესი გამჩენის უსაზღვრო ძალასა და სიდიადეზე არ ფიქრო-





ბს, მისი ეს დამოკიდებულება ჭიანჭველის საქციელს ჰგავს:

ერთი ჭიანჭველა, ხელმწიფის მაღალ კედლებიან ჯანსაღ საძირკველიან, ულამაზეს სიმდიდრით მოწყობილ-მოხატულ, მსახურებით სავსე სასახლეში ბუდეს გაიკეთებს. როცა ბუდიდან გამოძვრება და ამხანაგებს შეხვდება, არაფერს მოუყვება იმის გარდა, რომ მას საუკეთესო ადგილას აქვს ბუდე, საუკეთესოს მიირთმევს და საუკეთესოდ გრძნობს თავს. იგი საკმაოდ შორს არის იმის ფიქრისგან, რომ სასახლეში სადაც ის იმყოფება ხელმწიფის ძალის დიდებითაა აგებული. ისე, როგორც ჭიანჭველა უსულგულოა სასახლის მიმართ, ასევე არიან სასახლეში მყოფებიც.

უყურადღებო ადამიანს, უზენაესი ალლაჰის ღვთიური ხელოვნების სასწაულების, მის ჭერქვეშ მყოფი ანგელოზებისა და გულწრფელი მორწმუნეების არსებობის შესახებ არაფერი გაეგება.

სწორედ ჭიანჭველა, რომელიც სასახლეში ბუდობდა, მისი სილამაზის შემეცნების შესაძლებლობა არ გააჩნდა. მაგრამ ადამიანს ფიქრებისა და ოცნებების წყალობით მთელი სამყაროს შემოვლა შეუძლია. მას შეუძლია ადვილად შეიცნოს ღვთიური სასწაულები. აგრეთვე შეუძლია გაითავისოს თავისი უძლურება და უზენაესი ალლაჰის წინაშე მიწიერი





თაყვანისცემა შეასრულოს. გარდა ამისა, მადლობა გადაუხადოს გამჩენს, იმ უსაზღვრო წყალობების გამო, რაც მას ებოძა. ამის გაკეთება, მხოლოდ „ადამიანს" შეუძლია. ვინაიდან ადამიანი თავისი გაჩენის ბუნებიდან გამომდინარე, ფიქრის შეძლებისუნარიანია. ის ფიქრის უნარს თუ არ გამოიყენებს, ღვთიურ ამანათს უღალატებს და ადამიანის ამ ყველაზე მნიშვნელოვან უნარს უმოქმედობის გამო გამოემშვიდობება. მევლანა უსულგულობაში ჩავარდნილი ადამიანების მდგომარეობას შემდეგი მსგავსებით გადმოგვცემს:

ერთ მშვენიერ დღეს, ქალაქ ბაღდადში (იმ დროის ცივილიზაციის ცენტრი) ერთი ხარი შემოვიდა და მთელი ქუჩები თავიდან ბოლომდე შემოიარა. მაგრამ მან ქალაქის საოცარი სილამაზე, ხელოვნური ნამუშევრები და მშვენიერება ვერც კი აღიქვა და მისი ყურადღება მხოლოდ გზის პირებზე არსებულმა საზამთროს და ნესვის ნარჩენებმა მიიპყრო. ხარისა და სახედრის ყურადღების ცენტრში ბალახისა და მსგავსი ნარჩენბის გარდა აბა სხვა რა შეიძლება მოხდეს? *(მესნევი, ტომი. 4 ბეითი, 2377-2379)*

გადმოცემის მიხედვით, მუსა შუამავლის დროს, ერთმა ადამიანმა 30 წელი ღვთისმსახურებაში გაატარა. მას ღვთისმოსაობის ნიშნად ღრუბელი ფარავდა. ერთ დღეს კი ეს ღრუბელი აღარ გამოჩნდა და ღვთისმსახური ცხრათვალა





მზის ქვეშ დარჩა. როდესაც დედამ ამის მიზეზი ჰკითხა, შემდეგი პასუხი მიიღო:

-როგორც ჩანს რაღაც ცოდვა ჩაგიდენია.

-არა დედა. არაფერი შემიცოდია.

მაშინ დედამ ჰკითხა:

-ზეცას, ყვავილებს არ შეხედე? ეტყობა, როცა ისინი დაინახე, უზენაესი ალლაჰის სიდიადეზე არ გიფიქრია.

ღვთისმსახურმა ახალგაზრდამ მიუგო:

-დიახ, მართალი ხარ დედა. მიუხედავად იმისა, რომ ჩემს ირგვლიც უამრავი ყვავილები და თვალისმომჭრელი სილამაზეები დავინახე მათზე არ მიფიქრია.

-მაშინ დედამ უთხრა:

ამაზე დიდი ცოდვა რა შეიძლება იყოს? ახლავე მოინანიე შენი საქციელი.

ამ პატარა დამრიგებლური ისტორიის შემდეგ ჭკუადმყოფელმა მორწმუნემ უნდა გაითავისოს, რომ ფიქრის საჭიროება არასოდეს უნდა დაივიწყოს.

ადამიანი, რამდენსაც მეტს ისწავლის და იფიქრებს, უზენაესი ალლაჰის მიერ გაჩენილი არსებების შესახებ, უფრო და უფრო დაუახლოვდება მას, მისდამი დამოკიდებულება უფრო გაუმყარდება.





ვინც წმინდა ყურანი შეისწავლა და ამასთან ერთად ნაწილობრივ ასტრონომიულ ცოდნასაც დაეუფლა, თუ კი ქვემოთ მოცემული წმინდა აიათი წაკითხული აქვს: **„უეჭველად, ღამის და დღის მონაცვლეობაში და რაც ალლაჰმა გააჩინა ცათა შინა (ანგელოზები, მზე, მთვარე, ვარსკვლავები და ა. შ) და ქვეყანასა ზედა (ცოცხალი არსებები, მთები, ზღვები, მდინარეები, ხეები და ა.შ), სასწაულებია (მტკიცებულებებია უზენაესი ალლაჰის ძლევამოსილებისა) ღვთისმოშიშ ხალხთათვის.“** *(სურა იუნუსი, აიათი 6.),* მას რწმენა მნიშვნელოვნად განუმტკიცდება.

უზენაესი ალლაჰის მიერ გაჩენილ ყველა არსებას, ღვთიური ბრძანებით, გარკვეული მოვალეობები აკისრია. ადამიანმა დღემდე გაჩენილი უთვალავი არსების, დაუსრულებელი ვალდებულებების შესახებ ძალიან ცოტა რამის გაგება შეძლო. მათში არსებული უხილავი, წარმოუდგენელი სიბრძნეები იმაზე უფრო მეტია, ვიდრე მან იცის. თუკი ხმა გვესმის, ეს იმიტომ არის, რომ ყურის სახით სმენის ორგანო გაგვაჩნია.თუკი ფერებს ვარჩევთ, მასაც მხედველობის ორგანოს, თვალის წყალობით ვახერხებთ. ვინ იცის, უკიდეგანო სამყაროში, კიდევ რამდენი ღვთიური გამოვლინებები არსებობს.

ადამიანს, რომლის ჭკუა-გონება განსაზღვრულია, როგორ შეიძლება მან სამყაროთა გამჩენი, უზენაესი ალლაჰი სრულფასოვნად





შეიცნოს. ისლამის სწავლულებმა, რომლებმაც მისი სიდიადისა და უზენაესობის შესახებ შეძლებიდაგვარად, ცოტა რამ მაინც შეიმეცნეს, განცვიფრებულები დარჩენ და მხოლოდ ამ სიტყვების წარმოთქმა შეძლეს:

„მისი შეცნობა ნიშნავს იმას, რომ შეიგნო ის, რისი შემეცნების უნარი არ გაგაჩნია".

უზენაესი ალლაჰის მიმართ, შუამავალ მუსას დაჟინებული თხოვნა იმასთან დაკავშირებით, რომ მას ღმერთის თვალით დანახვა უნდოდა, უზენაესმა ალლაჰმა მას ამცნო: **„მე ვერ დამინახავ".** *(სურა არაფი, აიათი 143)* სწორედ ეს უტყუარი ფაქტი ამტკიცებს იმას, რომ დედამიწაზე არ არის გაჩენილი ისეთი შესაფერისი ადგილი, რომელიც უზენაესი ალლაჰის გარდმოვლინებას გაუძელბს. უზენაესი ალლჰის პირად თავისებურებებს თავი რომ დავანებოთ, ადამიანი იმდენად უძლურია, რომ უზენაესის ზოგადი თავისებურებების სრულფასოვნად შეცნობის საკითხშიც კი უუნაროა.

## ატმოსფერო

ჰაერის სიცარიელეში, რომელიც მთელ დედამიწას გარს აკრავს, უამრავი იდუმალება და სიბრძნე იმალება. მასში წარმოშობილი ღრუბლები, ზოგჯერ მსუბუქად ქრის სიო, ზოგჯერ





მთელი ძალით უბერავს, დაუნდობელი გრიგალი. ჭექა-ქუხილი, ელვა, წვიმა და თოვლი, ყოველივე ეს სრული წესრიგის ჩარჩოში არსებული ღვთიური გამოვლინებებია.

წმინდა ყურანი, ადამიანებს იმ ნიშნებზე დაფიქრებას მოუწოდებს, რომელიც ცასა და დედამიწას შორის ხდება. მასში უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ღვთიური ძალის მტკიცებულებები გამოვლინდება.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანის აიათში ბრძანებს: **„უეჭველად, ცათა და დედამიწის გაჩენაში, დღე-ღამის ცვლაში, და გემებში, ზღვით რომ მიმოაქვთ რაც ადამიანებს სჭირდებათ და წყალში, რომელიც ალლაჰმა ციდან მოავლინა და გააცოცხლა მიწა მისით სიკვდილის მერე და ყველანაირი ცხოველი მიმოფანტა მასზე; ქარების მონაცვლეობაში და მორჩილ ღრუბლებში, ცასა და მიწას შორის სასწაულებია იმ ხალხისთვის, რომელნიც გონებას მოუხმობენ.“** *(სურა ბაყარა, აიათი 164)*

ატმოსფერო, რომელიც დედამიწას მთელი გულისხმიერებით ეკვრის, ერთ-ერთი ის უმშვენიერესი სისტემაა, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა მოწყალების სახით ადამიანებს უბოძა. ატმოსფეროს შემადგენლობა საშუალოდ 77 % აზოტის, 21 % ჟანგბადის, ხოლო 1% კარბო-





ნატის დიოქსიდის და არგონის მსგავსი გაზე-ბის ნაერთია.

მიუხედავად იმისა, რომ ჟანგბადი და ნახ-შიროჟანგი სისტემატიურად გამოიყენება, ჰაე-რი მაინც სტაბილურობას ინარჩუნებს. იმ შე-მთხვევაში, დედამიწაზე მხოლოდ ადამიანები და ცხოველები რომ ყოფილიყვნენ, ბუნებაში არსებულ ჟანგბადს სრულებით გამოიყენებდ-ნენ და ნახშიროჟანგად გადააქცევდნენ, რაც გარკვეული ხნის შემდეგ ჟანგბადის უკმარის-ობას გამოიწვევდა. გამომდინარე აქედან, მო-მატებული ნახშიროჟანგით მოიწამლებოდნენ და მოკვდებოდნენ. მაგრამ სამყაროს გამჩენმა ძალამ ცხოველებისა და ადამიანების გარდა მცენარეებიც გააჩინა. მცენარეებს კი ნახშირო-ჟანგის გამოყენებისა და მისი ჟანგბადად გადა-ქცევის უნარი მიანიჭა. ასეთნაირად სამყაროში საოცარი თანასწორობა უზრუნველჰყო და სი-ცოცხლის ხანგრძლივობა ჩამოაყალიბა.

დედამიწის ქერქის სისქე იმდენად ზუს-ტი ზომებით იქნა განსაზღრული, რომ ცოტა უფრო სქელი რომ ყოფილიყო ნახშიროჟანგსა და ჟანგბადს სრულად შეიწოვდა, რის შედეგა-დაც მცენარეები აღარ აღმოცენდებოდა.

ჩვენს ორგანიზმში სისტემატიურად ვითარ-დება ბიო-ქიმიური მოვლენები, აუცილებლად გვჭირდება ჟანგბადი. უწყვეტად ფილტვებში





ჰაერს ჩავისუნთქავთ და შემდეგ იმავე ჰაერს უკან ამოვისუნთქავთ. ატმოსფეროში ჟანგბადის რაოდენობა იმდენივეა, რამდენიც სუნთქვისთვის არის საჭირო. შეუძლებელია ამ მოვლენას შემთხვევითობასთან რაიმე საერთო ჰქონდეს. უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც ადამიანის ორგანიზმი ისე ჩამოაყალიბა, რომ მას სჭირდება ჟანგბადი, ეს წყალობა ჩვენ უსაზღვროდ გვიბოძა. ყოველი ამოსუნთქვა და ჩასუნთქვაც კი უდიდესი ღვთიური წყალობაა.

როდესაც ყველაზე უფრო მაღალი ტექნოლოგიით დამზადებულ თვითმფრინავში ჩავჯდებით, აფრენამდე გვაფრთხილებენ: იმ შემთხვევაში, როცა ფრენა ზღვის დონიდან მაღალია და წნევა ეცემა, ავტომატიურად გამოიყენეთ თქვენს წინ არსებული ჟანგბადის აპარატები.

თუმცა, სხვა დროს ვინმე არ წუხს იმაზე, რომ ნეტავ ხვალ ჰაერში ჟანგბადის რაოდენობა ხომ არ აიწევს ან ხომ არ დაეცემა, სავარაუდო სიტუაციას წინასწარ მომზადებული, რომ შევხვდე, ჟანგბადის ბალონი ხომ არ მეყიდა, და ასე შემდეგ. ეს იმიტომ, რომ ნებისმიერი ადამიანი მორწმუნე იქნება ის თუ ურწმუნო, ამ ღვთიურ წესრიგს ემორჩილება და თვითდაჯერებულნი აგრძელებენ ცხოვრებას. წინააღმდეგ შემთხვევაში, ადამიანის ცხოვრება ყოველ





წამს საფთხის ქვეშ იქნებოდა, რაც ცხოვრებას გაუსაძლის და აუტანელს გახდიდა.

მეორე მხვრივ, ჰაერი გარემოს მანათობელი სარკის მსგავსია. სანამ სხივი ნივთიერებას არ მოხვდება სინათლეს არ გამოყოფს. რაიმე ნაწილაკზე მოხვედრილი სხივი ჰაერში ელვის სისწრაფით გაიფანტება და სითბოსა და სინათლის სახით გარემოს მოეფინება. ატმოსფეროს გარეთ ღია კოსმოსში მოლეკულისა და ატომის სახეობის უმცირესი ნაწილაკების არ არსებობის გამო, მიუხედავად იმისა, რომ მზე ანათებს იქაურობას, მაინც ბნელა.

მაგალითად, ატმოსფეროსგან მოკლებულ მთვარეზე არ არსებობს გაზის ის ფენები, რომელზეც მზისგან მოხვედრილი სხივი გაფანტოს და გარემო გაანათოს. ამის გამოა, რომ მთვარის ზედაპირი ყოველთვის ანათებს, ხოლო ცოტა ზედა ნაწილში მიუხედავად იმისა, რომ სხივის ქვეშ იმყოფება მაინც სიბნელეა.

ეს არაჩვეულებრივი გამოვლინებები აშკარა მტკიცებულებებია იმისა, რომ დედამიწაზე ადამიანის საცხოვრებლად შესაბამისი სასიცოცხლო პირობებია  და რომ ამ ყველაფერს მნიშვნელოვანი მიზანი ახლავს. ეს განსაკუთრებული წონასწორობა, რომელიც სიცოცხლისთვის შესაფერისია, უზენაესი ალლაჰის მიერ ადამიანებისთვის ნაბოძები უდიდესი წყალობა და





მისი უსასრულო ძალისა და არსებობის მტკიცებულებაა. სამყაროში ყველაფერი დაგეგმილია, მოწესრიგებულია და მათ მეთვალყურე ჰყავს.

სიტყვებს, რომელსაც ათეისტები იყენებენ (სამყარო და სიცოცხლე თავისთავად შემთხვევის ნიადაგზე გაჩნდა)- ნამდვილად სასაცილო და ლოგიკას მოკლებულია.

ისმაილ ფენნი ერთულრული ამ სინამდვილეს შემდეგი მაგალითით ხსნის:

იქ, სადაც წესრიგია, აუცილებელად არსებობს წესრიგის დამცველი და ანგარიშის მაკონტროლებელი.

წარმოიდგინეთ რომ გაქვთ ბაღი, სადაც რიგებად ნერგები დარგეთ. ერთ დღესაც მიხვედით და დაინახეთ, რომ ეს ნერგები აქა-იქ წაქცეულია. როდესაც მებაღეს მისი წაქცევის მიზეზს ჰკითხავთ, იგი გიპასუხებთ, რომ ნერგები უეცრად ამოვარდნილმა ძლიერმა ქარმა წააქცია. რა თქმა უნდა ეს პასუხი დაგაკმაყოფილებთ და აღარაფერს იტყვით. თუმცა სხვა დღეს კიდევ გაიარეთ ბაღში და ნახეთ, რომ ნერგები რიგის მიხედვით, მაგალითად ყოველი მეხუთე წაქცეულა ისე, როგორც მაშინ. მებაღეს ახლაც ჰკითხეთ ნერგების წაქცევის მიზეზი და მან იგივე პასუხი გაგცათ. მებაღის





ნათქვამს დაიჯერებთ კიდევ? უეჭველია, რომ არ დაიჯერებთ და ამას ვინმეს ცუდ განზრახავს მიაწერთ. ვინაიდან პირველ მოვლენის შემთხვევითობის ალბათობა ძალიან დიდი იყო, მაგრამ მეორე საეჭვოა. რადგან ამჯერად საქმე კონტროლს ეხება.

ვერცერთი ადამიანი ვერ უარყოფს იმას, რომ სამყარო არსებობას უსასრულო ანგარიშითა და წონასწორობით აგრძელებს.

## ჰაერის წნევა

ატმოსფერო, რომელიც აირებისგან შედგება, ერთ სმ$^2$ ფართობზე, დაახლოებით 1 კგ ძალის წნევა აწვება. ე.ი ადამიანის სხეული დაახლოებით 15 ტონის სიმძიმის ქვეშ იმყოფება. უზენაეს ალლაჰს აქაც საოცარი ჰარმონიული წონასწორობა აქვს უზრუნველყოფილი. ჰაერის წნევა, რამდენიც არის გარეთ, იმდენივე არის ჩვენ ორგანიზმშიც. იმ სიმაღლეებზე, სადაც ჰაერის წნევა დაბალია, ზოგიერთ ადამიანებში შეიმჩნევა ცხვირიდან სისხლის დენა და სხვადასხვა გვარი ტკივილები. ატმოსფეროს ზევით ასულ ასტრონავტების კოსმოსში მოძრაობა, მხოლოდ სპეციალური სამოსით (სკაფანდრით) შეუძლიათ, რომელშიც ჰაერის წნევაა მოთავსებული.





## ტემპერატურის, სიცივისა და სიცხის ჰარმონია.

ჰაერში, საკმარისი რაოდენობით გაფანტული ნახშიროჟანგი და წყლის ორთქლის მოლეკულები, მაღალი სითბოს შენაჩუნების უნარით საოცარ ჰარმონიას უზრუნველჰყოფს. ეს მოლეკულები დღის განმავლობაში მზისგან მიღებულ სხივების ნაწილის შესრუტვით დღის ტემპერატურის ზედმეტად აწევას აბრკოლებს. საღამოს, როცა მზე ჩავა, ჰაერის მოლეკულების მხრიდან შესრტული სითბო დაცულია ისე, როგორც მცენარეულ სათბურში. ის ცივი კოსმოსის სიცარიელეს აბალანსებს. მთვარეს ასეთი დამცავი საფარი არა აქვს. დღისით მზის სიცხის, ხოლო ღამით გამყინვარე სიცივის გავლენის ქვეშ ექცევა.

## ქარი

ატმოსფერო ტემპერატურის, წნევის, ნესტისა და სხვა სახის მოვლენების თვალსაზრისით სხვადასხვა ფენებად არის დაყოფილი.

პირველი ფენა- ტროპოსფეროა, სადაც ქარი, წვიმა, თოვლი და სხვა მსგავსი მოვლენები ვითარდება. ტროპოსფერო, რომლის სიმაღლე დედამიწიდან 16 კმ აღწევს, ტემპერატურა თანდათან კლებულობს და ყინვა -56 გრადუ-





სამდე ეცემა. ჰაერის ესოდენ საოცარი ცირკულაციის სისტემა არის უზრუნველყოფილი.

იმისათვის, რომ დედამიწის ღერძის ერთი ნაწილი გადახრილია, სხივები მხოლოდ ეკვატორს წინ არ აღუდგება. ამგვარად ტროპიკულ ნაწილებში სითბო მოიფანტება. დედამიწის ამ ნაწილებში ჰაერისა და დედამიწის უფრო მეტად გათბობის შედეგად უხვი რაოდენობის სითბოს ინახავს. სითბოს შეგროვება, ქარისთვის საჭირო ძალისა და ენერგიის უზრუვნელყოფის საფუძველია.

ოკეანეებიდან აორთქლებული მილიონობით ტონა წყალი ჰაერის რბილ ზურგზე ჩერდება. აქედან, ქარი მას წინ წაიმძღოლებს და იმ ხმელეთისკენ წაიღებს, რომელიც წყალს საჭიროებს. ამ სისტემატიური მოძრაობის შედეგად სულ წვიმიან და გვალვიან ადგილების ნაცვლად, საოცარი გეგმისა და წესრიგის ჩარჩოში დედამიწის ყოველი ადგილი წვიმის წყალობას იღებს.

ატმოსფეროს არაჩვეულებრივი გეგმით მოძრაობის შედეგად ხორციელდება სითბოს გადაზიდვა. დაბალი და მაღალი წნევის სისტემების, ჩრდილოეთისა და სამხრეთის მიმართულებით მოქმედებებით, აგრეთვე ძლიერი ქარის დახმარებით, ერთის მხრივ სამხრეთის განედების ცივი ჰაერი ქვედა განედებზე ჩამოსვლისას,





მას სამხრეთის ცხელი ჰაერის მასებიც მაღალი განედების დონეს გაუსწორდება.

მზის მიერ, სხვადასხვა ტერიტორიების სხვადასხვა ტემპერატურით გათბობა, ატმოსფეროში არსებული ჰაერის მასების განსხვავებულ დონეზე გათბობის მიზეზი გახდება და მიღებული ბრძანებისთანავე უმალ ზევით აიწევს. ამის შემდეგ კი, მის ადგილს ცივი ჰაერი დაიჭერს. ამრიგად დედამიწაზე იქ, სადაც ტემპერატურა მაღალია, შესბამისად დაბალია წნევა, ხოლო იქ სადაც ცივია ჰაერი, მაღალი წნევის ცენტრებად წოდებული აქტიური ჰაერის წყაროები წარმოიქმნება. საბოლოოდ ჰაერის პატარა ნაწილაკები, მოძრაობას ქარის სახით დაიწყებს. ამის შედეგად ატმოსფეროში არსებული ნესტი, მაღალი ტემპერატურა და ენერგია მცენარეების გამრავლების უზრუნველმყოფ ყვავილის მტვერს საჭირო ადგილებისკენ გადაიტანს.

წმინდა აიათში ნათქვამია: **„და ჩვენ წარმოვგზავნეთ ქარები დატვირთული . ამგვარად ზეციდან ზეგარდმოვავლინეთ წყალი  და ჩვენ დაგარწყულეთ ამით, და ვერ შეძლებთ მის საცავეებში დაგუბებას!“.** *(სურა ჰიჯრი, აიათი, 22)*

სამყაროში არსებული ყოველი არსების მსგავსად ქარიც, უზენაესი ალლაჰის კანონებს უნაკლოდ მორჩილებს. უზენაესი გამჩენი ქარს





სურვილისამებრ, კაცობრიობისთვის მოწყალების ან უბედურებისა და განადგურების მიზეზად აქცევს.

ქვემოთ მოცემულ აიათში, ნათლად არის მოცემული ის ჭეშმარიტი ისტორიული მოვლენა, სადაც აღწერილია, თუ როგორ გაანდგურა ქარმა სოდომის ტომი.

წმინდა აიათში ნაბრძანებია: **„უეჭველად, ჩვენ მოვავლინეთ მათზე სუსხიანი ქარიშხალი იმ ავბედით ხანგძლივ დღეს. იგი ფხვრიდა ხალხს, თითქოს ძირფესვიანად აღმოფხვრილი პალმის ხეთა ძირკვნი“.** *(სურა ყამერი, აიათი 19-20)*

## ჰაერის სხვა სარგებლობა

ისე, როგორც ჰაერი თავისი სუსტი მხრებით ათასობით ტონა წყალს ატარებს, ასევე ასობით ადამიანით დატვირთულ საფრენ აპარატებსაც ზიდავს. იგი სხივებსა და სითბოს მი-მოჰფენს. ასობით სხვადსხვა ტალღისებურ ხმებს ჩვენს ყურამდე მოიტანს, რომელთა შორის ყველაზე უფრო დამაფიქრებელი მაგალითი ჩვენს დროში გამოგონებული მობილური ტელეფონებია.

სხვა მხვრივ ჰაერი სხვადასხვა სურნელების მქონე სუნს ჩვენს სასუნთქ ორგანომდე ცხვირამდე მოიტანს. რომ არ ყოფილიყო ატ-





მოსფერო, ჩვენს ახლოს მყოფ მეგობარს ხმას ვერ მივაწვდენდით. შუქს ვერ ჩავრთავდით და განათებას ვერ შევძლებდით. გარდა ამისა, ჰაერი ფილტვებში ჩასუნთქვით სასიცოცხლო მოვალეობას ასრულებს. გამომდინარე აქედან, მორწმუნეებს ფიქრი, უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელ სიდიადეს, ძალასა და მოწყალებას ახსენებს.

## ღვთიური ფილტრი

ტროპოსფეროს შემდეგ, დედამიწიდან 50 კილომეტრში სტრატოსფეროა. მაღალი ენერგიისა და სახიფათო სხივების დედამიწაზე მოსვლის დამაბრკოლებელ ამ სფეროზე ტემპერატურა უფრო მატულობს. სწორედ, აქ არის ოზონის ფენა. ოზონი, რომელიც სამ ატომიანი მოლეკულებისგან შესდგება, საზიანო მზის სხივებს ფილტრავს.

მზისგან მოსული ულტრაიისფერი სხივები, მცენარეების ზრდის ტემპს ამცირებს, იწვევს ადამიანების კანის სიმსივნეს, მხედველობას აზიანებს და ზოგიერთი გადამდები დაავადების გავრცელების რისკს ზრდის. აი სტრატოსფერო, მზისგან მოსულ ულტრაიისფერ სხივებს აკავებს და უკან აირეკლავს. ასე საოცარი





ქიმიური წონასწორობის რეაქციით ჟანგბადს ოზონად გადააქცევს.

პრინციპში ოზონი ძალიან სახიფათო გაზია. გრამის მეორასედის ჩასუნთქვასაც კი შეუძლია ადამიანს სიცოცხლე მოუსპოს. აბა შეხედეთ უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო მოწყალებასა და სიბრძნეს, ამდენად მომწამვლავი გაზის ფენა, კაცობრიობის სასიცოცხლო ზიანის დაბრკოლება და კლიმატის წონასწორობის შენარჩუნება, უდიდესი ღვთიური გამოვლინების მაჩვენებელია.

## დაცული ჭერი

ატმოსფეროს 80 კმ-მდე აწვდილი და შუასართულად მიჩნეული ფენა მეზოსფეროა. ეს ფენა მეტეორიტის წვიმის საწინააღმდეგო ფარის მოვალეობას ასრულებს.

მეტოერიტები, რომლებიც იუპიტერის, სატურნისა და მთვარის დაბრკოლებებს გაივლის, დედამიწის მიზიდულობით გატაცებული საოცარი სისწრაფით ატმოსფეროში შეაღწევს. აღნიშნული მოვლენა, რომელსაც ვარსკვლავის გაცურებასაც ვუწოდებთ. როცა იგი ჰაერს შეეხება წვას იწყებს და მეზოსფეროში უკვე მტვერის ფორმას იღებს. დედამიწას, გარშემო ასეთი სახის დამცავი ფენა, რომ არ ჰქონოდა





ან უფრო თხელი რომ ყოფილიყო, მილიონობით მეტეორიტი დედამიწას დაეცემოდა და როგორც მთვარეს ასევე მასაც ნახვრეტებად ან ნაცარტუტად აქცევდა. მაგრამ უზენაესი ალლაჰის მოწყალებით, ის ბირთვები, რომლებიც ციდან ეცემა ჯერ კიდევ სანამ მიწას შეეხებოდნენ მტვერად გადაიქცევა. შემდეგ კი ეს მტვერის თითოეული ნაწილაკი წვიმის პატარა წვეთებად გადაიქცევიან.

ცაში არსებული ღრუბლების წარმოსაქმნელად საჭიროა როგორც მიწიდან, ასევე კოსმოსიდან მომავალი პატარა ნაწილაკებიც, ამასთან ერთად აუცილებელია ამ ნაწილაკების ზედა ატმოსფეროში მოხვედრა. სწორედ აქ მოზიდული ნესტიანი ქარის საშუალებით ბირთვების მიმართ ზემოქმედება დაიწყება და ღრუბლები წარმოიქმნება. ღრუბელი ფიზიკური და მათემატიკური გეგმების მიხედვით პაწაწინა წვიმის წვეთად გადაიქცევა და პატარა წყლის წვეთების სახით მიწაზე ჩამოდის.

ჯერ კიდევ მაშინ, როცა ატმოსფეროს არცერთი თვისება არ იყო აღმოჩენილი, ცისა და დედამიწის გამჩენი, უზენაესი ალლაჰი ასე ბრძანებდა: **„და ჩვენ დავადგინეთ ზეცა დამცავ სახურავად, მაგრამ მათ მასში არსებულ სასწაულებს (მზე მთვარე, ვარსკვლავები) პირი აქციეს!“** *(სურა ენბია, აიათი, 32)*





## რადიო ტალღები

მეზოსფერო ეწოდება იმ ფენას რომელიც დედამიწიდან 500-1000 კმ. მანძილით არის აწვდილი. ატომი და მოლეკულები არც აქ არიან ტვირთის გარეშე. ე. ი. ელექტრონების მიცემით ან აღებით ელექტრო ენერგიით არის დატვირთული. იგი შეისრუტავს მზის მაღალ ენერგიულ სხივებს და ატომების იონიზაციის შედეგად ამ ფენაზე ტემპერატურა ზოგჯერ 20000 გრადუსამდეც მაღლდება. იონოსფეროს ატმოსფერო, იონებისგან შექმნილ სარკეს ჰგავს. სატელეფონო და რადიო გადამცემების, დედამიწიდან კოსმოსამდე ამაღლებული ელექტრომაგნიტური ტალღები ამ სარკეს ეჯახება, რომლის ნაწილი აირეკლება და ხელმეორედ უკან ბრუნდება. ანარეკლი ტალღები დედამიწის ყოველ კუთხეს მიაღწევს, რის ნიადაგზეც შეიძლება ყოველ კუთხეში რადიოსა და სატელეფონო მიღებების თავისუფლად თვალყურის დევნება.

როგორც ვხედავთ, უზენაესმა ალლაჰმა, ბნელი და ცივი კოსმოსის სიცარიელეში დედამიწა სიცოცხლისთვის შესაბამის გარემოდ აქცია. დედამიწა, სადაც თბილი და სასიამოვნო კლიმატია, სუსტი ნიავიც კი უმნიშვნელო არ არის. ერთი ფოთოლიც კი ტყუილუბრალოდ და თავისი ნებით არ ჩამოვარდება.





ისე როგორც ყველაზე პატარა არსება, ასევე ყველაზე დიდი არსებაც კი, ცალკე აღებული ღვთიური ხელოვნების სასწაულია.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ნუთუ ვერ ხედავთ, რომ ალლაჰმა დაგიმორჩილათ თქვენ ის რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა? და სრულჰყო თქვენდა თავისი მადლი ცხადიც და უხილავიც. მაგრამ ადამიანებს შორის არიან ისეთნიც, რომლებიც დაობენ ალლაჰის თაობაზე, ცოდნის ჭეშმარიტი დამადგინებელისა და მანათობელი წიგნის გარეშე."** *(სურა ლოყმანი აიათი 20)*

გიხაროდეთ, ბედნიერები იქნებიან ისინი, ვინც სამყაროს წმინდა წიგნი სიბრძნითა და ჭეშმარიტებით აღავსე, თითოეული ხაზი ღირსეულად წაიკითხეს, გაიგეს და ფიქრის სივრცეს ჩაუღრმავდნენ.

## ღრუბელი, წვიმა და თოვლი

დაფიქრდი ღრუბლებზე! ისინი ჰაერში ზღვასავით მიედინებიან. მათი მოვალეობაა, დედამიწა ჭარბი გათბობისგან დაიცვან. როდესაც ტემპერატურა იმატებს, წყლების აირთქლებაც იზრდება და შესაბამისად ღრუბლების რაოდენობაც მატულობს. ამ დროს მზისგან მოსული სხივები, ღრუბლების მიერ სარკესავით აირე-





კლება. ამგვარად დედამიწის ტემპერატურა წონასწორობას ინარჩუნებს.

უზენაესი და მოწყალე ალლაჰი, როდესაც გაწვიმებას ისურვებს, მაცნედ ქარს მოავლენს. ქარი, ალლაჰის ბრძანებით, მთისოდენ ღრუბლებს აიღებს და იმ კუთხისკენ გააქანებს, სადაც მისი მიტანა დაევალა. ალლაჰია, რომელიც ცაზედ არსებულ ღრუბლებს სურვილისამებრ მიმოფანტავს და შეაგროვებს, შემდეგ მისგან წვიმას წამოიყვანს და დედამიწაზე ნაირნაირ ხეხილს აღმოაცენს. ეს, გვახსენებს იმას, რომ გარდაცვლილ ადამიანებსაც ხელმეორედ ამგვარად გააცოცხლებს. მას სურს, მნიშვნელოვანი სურათიდან ადამიანებმა გაკვეთილი მიიღონ.

უზენაესი ალლაჰი თავის წყალობას იმას უბოძებს ვისთვისაც თავად ისურვებს. ადამიანები, განსაკუთრებით დედამიწის იმ მხარეებში, სადაც ძლიერი გვალვა აწუხებთ, წვიმის წყალობით უდიდესი სიხარულით ტკბებიან. წვიმა უიმედობაში ჩავარდნილებს იმედით გაახალისებს. **„და იგია, რომელიც ზეგარდმოავლენს წვიმას მას მერე, რაც სასოწარკვეთას მიეცნენ და განავრცობს თავის წყალობას, რამეთუ იგია ჭეშმარიტი მფარველი, ყოვლად ქების ღირსი.“** *(სურა შურა, აიათი 28)*





უზენაესი ალლაჰი გვალვას, წვიმას, ზოგჯერ სეტყვას სასჯელის სახით მოავლენს და ამით ცოდვილ ადამიანებს დამრიგებლურ გაკვეთილს მისცემს.

ე.ი. ცისა და დედამიწის ურთიერთობას, როდესაც უზენაესი გამჩენი ისურვებს, ადამიანების ქმედებებისა და გულის წადილის მიხედვით წარმოაჩენს.

უზენაესი ალლაჰი, წვიმას წვეთების სახით მოავლენს და ვერცერთი მათგანი მეორეს ვერ დაეწევა და ვერ შეუერთდება. ყოველი წვეთი თავისთვის განსაზღვრული მიმართულებით ეშვება მიწაზე და გზას არ შეიცვლის. არც დაიგვიანებს და არც უფრო სწრაფად წამოვა. ადამიანებმა და ჯინებმა ყველამ ერთად, რომ შეიკრიბონ და ერთი წვეთი წყლის მომზადებას ან ზეციდან მოსული წვიმის წვეთების დათვლას შეეცადონ, მაშინ თავიანთ უძლურებაში დარწუნდებიან, ვინაიდან ამას ვერა და ვერ შეძლებენ. იმ წვეთების რაოდენობას, მხოლოდ და მხოლოდ მისი გამჩენი უწყის.

ამასთან ერთად, წვეთისგან წარმოქმნილ მკვრივ და გაყინულ სეტყვასა და ბამბასავით რბილ თოვლის ფიფქებში, უთვალავი ღვთიური გამოვლინებაა მოთავსებული.

მიწაზე დაცემული წვიმისა და თოვლის წყალი ხეების კენწეროში ვის ააქვს? ისე, რომ





წყალი თითოული ფოთოლის ყველა კუთხეში სწვდება, თუმცა ამ პროცესს ვერ ვხედავთ. კაპილარული ძარღვების საშუალებით ხის ყოველი წერტილი საკვებს იღებს.

ერთი შეხედვით წყალი, რომელიც ზევიდან ქვევით უნდა მოედინებოდეს, როგორ ხდება, რომ ქვევიდან ზევით მიედინება?

იმ შემთხვევაში თუკი წმვიმის წვეთები დედამიწის მიზიდულობის კანონის შესაბამისად ჩამოვიდოდა, თითოეული წვეთი მიწას თოფის ლულიდან გასროლილი ტყვიის სისწრაფით დაეცემოდა. რაც ნიშნავს იმას, რომ წვიმის შედეგად ცოცხალი არსებები სულს განუტევებდნენ. მაგრამ თითოეული წვიმის წვეთი სტაბილური ტემპით მიწას ეცემა, ისე რომ არაფერს ავნებს, არაფერს აწუხებს.

წვეთები გარკვეულ ზომებითაა განსაზღვრული და პატარა წვიმის წვეთების სახით მოდის. ხოლო შემდეგში ჰაერისთვის მინიჭებული ძალით და დინების საშუალებით მიზიდულობის ძალის ზეგავლენით გაწონასწორდება და წვეთებიც სტაბილური სისწრაფით მიწაზე ეცემა.

სწორედ მათთვის, ვინც ამ ყველაფერს დამრიგებლური თვალით უყურებს, ეს ჭეშმარიტებებიც კი საკმარისია იმისათვის, რომ სამყაროში, სადაც ვცხოვრობთ რამდენად საოცარია ღვთიური ჰარმონია და წონასწორობა. გამომ-





დინარე აქედან, ეს ყველაფერი აშკარად ნათელს ხდის გამჩენის განუსაზღვრელ ძალას, ცოდნასა და სიბრძნეს.

## დედამიწაზე ფიქრი

ღვთისმოშიში ადამიანები ფიქრებში ჩაღრმავდებიან. გაშლილი ყვავილების, მოჭიკჭიკე ჩიტების, ხეხილიანი ბაღების ენას გაიგებენ. მათში არსებულ სინატიფესა და სისათუთეს თავიანთ სულიერ ცხოვრებაში აირეკლავენ. ისინი ყვავილების მსგავსი სუფთა სულისა და ხეხილის მომცემი ხეებივით გამასპინძლების მოყვარულნი გახდებიან. აი, ეს ის ადამიანები არიან, რომლებსაც უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში აქებს და ადიდებს.

უზენაესმა ალლაჰმა დედამიწა საუკეთესოდ გააწყო და ადამიანების ცხოვრებისთვის სათანადო ფორმა მისცა. იქ ისეთი გარემო გააჩინა, რომ ადამიანებს მასზედ სიარული შეძლებოდათ და ცხოვრებისთვის ხელმისაწვდომი ყოფილიყო. უზენაესი ალლაჰი განუსაზღვრელი ძალისა და სიბრძნის მფლობელია.

**„რომელმაც თქვენთვის დედამიწა სარეცელად გაფინა და ზეცა კამარად, ზეციდან წვიმა გარდმოავლინა და ამ წვიმით ნაირ-ნაირი ნაყოფი სარჩოდ აღმოგიცენათ. დაე, შეგნე-**





**ბულად არ გაუჩინოთ ალლაჰს თანაზიარნი!“** *(სურა ბაყარა, აიათი 22)* **„განა ჩვენ არ დავადგინეთ დედამიწა სარეცლად, და მთები სვეტებად,“** *(სურა ნებე აიათი 6-7)* **„იგია, რომელმაც დაადგინა თქვენთვის დედამიწა მორჩილად. დაე, იარეთ მის ზურგზე, რამეთუ მასთანაა აღდგომა.“** *(სურა მულქი აიათი 15)*

უზენაესი ალლაჰი, წმინდა წიგნში დედამიწის სასწაულებზე ბევრჯერ ამახვილებს ყურადღებას. იმისათვის, რომ ადამიანი ამ ყველაფერზე გულმოდგინედ დაფიქრდეს.

დედამიწის ზედაპირი ცოცხლების, ხოლო ქვესკნელი მკვდრების საბინადროა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„განა ჩვენ არ დავადგინეთ დედამიწა სამყოფად ცოცხლებისთვის და მკვდრებისთვის.“** *( სურა მურსელათი, აიათი 25-26).*

მიწას ყურადღებით შეხედე მაშინ, როცა ის მკვდარია. და როცა მას წყალი მოევლინება, ის გაცოცხლდება და იწყებს გაფართოებასა და გამწვანებას. მასზედ ფერად-ფერადი მცენარეები აღმოცენდება და შიგ მრავალი სახის ცოცხალი არსებები გაიხარებენ. აგრეთვე ყურადღება მიაქციე იმას, რომ უზენაესმა ალლაჰმა დედამიწა დიდი მთებით როგორ გაამყარა და წყლები მიწის ქვეშ როგორ დააგუბა. დედამიწაზე წყლებმა როგორ ამოჩქეფა და ნაკადულებმა როგორ დაიწყო დინება.





გამომხმარი ქვისგან და მღვრიე მიწისგან კამკამა წყალი როგორ გამოადინა. ამის შემდეგ წყლის საშუალებით ყველაფერს სიცოცხლე როგორ აჩუქა. მისგან როგორ აღმოაცენა ნაირ-ნაირი სახის ხეხილი, ხორბალი, ყურძენი, სამყური, ზეთისხილი, ხურმა, ბროწეული და უთვალავი სახის მცენარეები. თითოეულ ამ ხეხილს, სხვადასხვა ფორმა, სიდიდე, ფერი, და გემო ახასიათებს. თითოეულს სულ სხვა სილამაზე და სულ სხვა ბრწყინვალება ახლავს თან. თუმცა ყოველივე მათგანი ერთი წყლით და ერთი მიწით საზრდოობს.

## მცენარეები

როდესაც მცენარის ერთი მარცვალი მიწაში მოხვდება და მას ნესტი შეეხება, იგი მაშინვე ზრდასა და გაფართოებას დაიწყებს, რის შედეგადაც მისი თავი და ბოლო გაიხსნება. მაშინ, როცა ხის ნერგი მიწიდან ზემოთ აიშოლტება, მიწის სიღრმეში გაერთხმება მისი ფესვები. ამ ყველაფერზე დაფიქრება ადამიანს ნამდვილად განაცვიფრებს. მიუხედავად იმისა, რომ მარცვლის ბუნება ერთია და აგრეთვე ერთია მასზე ზემოქმედების მომხდენი გარე ფაქტორებიც. ერთი მხრივ ჰაერში აწეული ღერო, ხოლო მეორე მხრივ მიწაში ჩაშვებული ფესვი





ჩნდება. ერთი და იგივე ბუნების მქონე ნივთიერებიდან, ორი ურთიერსაწინააღმდეგო რაიმის დაბადება სწორედ რომ საკვირველია. მაშ ასე, კარგად გასაგებია, რომ ყველა მოვლენის სიბრძნის უნაკლო მცოდნე უზენაესი ალლაჰია. უდავოდ ეს ყველაფერი მისი ნება სურვილითა და განგებით ხორციელდება.

შემდეგ კი, ამ მარცვალისგან აღმოცენებული ხის ნაწილისგან მერქანი, ხოლო ნაწილისგან კი ფოთოლი გამოვა. ხის ერთი ნაწილი თავდაპირველად ყვავილის სახით, შემდეგ კი ხეხილის სახით წარმოგვიდგება. ხეხილს სხვადასხვა თვისება გააჩნია და ადამიანისთვის სასარგებლოა უამრავ ნივთიერებას შეიცავს.

ერთი სახის ნაყოფი სხვადასხვა თვისებებს ატარებს. უზენაესმა ალლაჰმა ადამიანის უამრავი დაავადების სამკურნალოდ მცენარეები ბუნებრივ აფთიაქად აქცია. ზოგიერთი მცენარე სამკურნალო ან საკვებია. სხეულს ძალას შემატებს და გამოაცოხლებს, ხოლო ზოგიერთი შხამიანი და მომწამლავია. ზოგი მცენარე, როცა კუჭში მოხვდება, სხვა ნივთიერებად გადაიქცევა. ზოგი სისხლს წმენდს, სხვები კიდევ ხალისსა და ენერგიას მატებს ან ამშვიდებს და აძინებს ადამიანს.

მცენარეების საშუალებით წყალითა და ნახშირბადის მჟავასგან შაქარი და ხის მასა





წარმოიქმნება, რაც ცოცხალ არსებათა სუნთქვისთვის საჭირო ჟანგბადს შეიცავს.

არ არსებობს მიწიდან აღმოცენებული არცერთი მცენარე და ბალახი, რომელიც ადამიანისთვის რაიმე სახის სარგებელს არ შეიცავდეს! ისე, რომ ადამიანი აღნიშნული სარგებლის დედააზრსაც კი ვერ ჩაწვდება.

იქნებ უბრალო ბალახის სახით მოჩანს და მიწიდან გვევლინება, რომელიც ნაირ-ნაირი ფერებით, ფოთლებით გემოვნებითა და ფორმით გვიღიმის ხოლმე. წარმოიდგინეთ, რაოდენ საოცარია ის, რომ არცერთ ქიმიკოს შესწევს იმის უნარი, რომ ნებისმიერი მცენარის მსგავსი რამ შექმნას.

მცენარეების ზრდა-განვითარებაში არსებული ჰარმონია და წესრიგი სულ სხვა სიდიადის გამოვლინებაა. მაგალითად ერთი ჭადრის ხე ყოველ წელიწადს მილიონობით თესლს გამოყოფს. მათ ირგვლივ მოსაფანტად თითქოსდა ბამბისგან პარაშუტები ჩნდება, რომელსაც ქარი შორეულ მხარეებში წაიღებს. ისე მოხდებოდა ჭადრის ხისგან ირგვლივ მოფანტულ თითოეულ თესლზე ჭადარი ამოვიდოდა, დედამიწა სულ მოკლე ხანში ჭადრის ხის ანექსიას განიცდიდა. ე. ი თვალუწვდენელი დედამიწა ჭადრის ხისთვისაც კი პატარა დარჩებოდა. აქვე მსგავსი მაგალითი სხვა ცოცხალი არსებების მიმართაც შეიძლება მოვიტანოთ.





წლების წინ, ავსტრალიაში კაქტუსის ხისგან ღობის გაკეთება ისურვეს. გამომდინარე იქედან, რომ ავსტრალაიში კაქტუსი ხის მტერი მწერი არ არსებობდა, მცენარემ სწრაფი გავრცელება დაიწყო. ასეთმა მდგომარეობამ ავსტრალიელი მოსახლეობა ძალიან შეაშფოთა, ვინაიდან კაქტუსის გავრცელებამ მაქსიმუმს მიაღწია. გზის პირას არსებული ქალაქიდან და რაიონებიდან მოსახლეობა იძულებული გახდნენ გადახვეწილიყვნენ. მთელი მამულები გაანადგურა.

აღნიშნული პრობლემისგან თავის დაღწევის მიზნით მთელი მსოფლიო მეცნიერები შეიკრიბნენ და ბოლოს აღმოაჩინეს მწერი, რომელიც მხოლოდ და მხოლოდ კაქტუსზე ცხოვრობდა და სხვა არაფერს მიირთმევდა. ეს მწერი, თან უხვად მრავლდებოდა და თან ძალიან სწრაფად იზრდებოდა. აგრეთვე აღნიშნულ მწერს ავსტრალიაში მტერი არ ჰყავდა. მოკლე ხანში მწერმა კაქტუსი დაამარცხა. დღეს უკვე კაქტუსი საკმაოდ განსაზღვრული რაოდენობით არის შემორჩენილი და საფრთხეს აღარ ქმნის. მწერებისგანაც იმდენი შემორჩა, რამდენიც კაქტუსით გამოიკვებება.

შეუძლებელია ჩვენ სამყაროში ადვილად ჩაწვდეს ადმიანის გონება აღნიშნულ მაგალითს, სადაც ჰარმონია და იდუმალი ეკოლოგიური წონასწორობა მეფობს. გამომდინარე





აქედან, ვერანაირი გონება და ლოგიკა ვერ უარყოფს იმას, რომ არსებობს ძალა, რომელიც ზოგიერთი მცენარის ან ცხოველის უხვად გამრავლებას და დედამიწის ანექსიას დააბრკოლებს.

და კიდევ საკვირველება არის ის, რომ ერთი მიწის ნარევისგან ერთმანეთისგან განსხვავებული მილიონობით მცენარე და ხეხილი აღმოცენდება. მწყალობელი გამჩენი ყოველი სახის არსებას, სხვადასხვა სახის სუფრას უწყობს.

მაგალითად ზოგიერთი საკვები, რომელსაც ცხვარი მიირთმევს მას ადამიანი პირსაც არ დააკარებს, ან პირიქით ადამიანის მიერ მირთმეულ საკვებს ცხვარი არ შეჭამს. ეს იმაში მდგომარეობს, რომ უზენაესმა ალლაჰმა სარჩოს წილიც გაჩენილ არსებათა შორის წონასწორობით გაანაწილა. ქვემოთ მოცემული აიათი ნათლად გამოხატავს იმ საკითხს, რომელიც სარჩოს ბოძებასა და მის განაწილებას ეხება. „რამდენი ცოცხალი არსებაა, რომელსაც არ შეუძლია თავისი სარჩოს ტარება! ალლაჰი მიჰმადლის მათ და თქვენც: **„და იგია ყოვლისმსმენი, ყოვლისმცოდნე!“** *(სურა ანქებუთი, აიათი 60)*

მართლაც, გაჩენილ არსებათა სარჩოს მოპოვებაში ურთიერთ-დახმარება ავადმყოფი ჩიტისთვის ჯანმრთელი ჩიტის მიერ საკვების მიტანა და მირთმევა უდიდესი ღვთიური გამოვლინებაა.





რაოდენ ყურადსაღებია ის მაგალითიც, რომ ჯერ კიდევ დედამიწის გაჩენიდან დღემდე, ყოველ ცოცხალ არსებას სარჩო, საფასურის გარეშე მიეცემა, და სადაც უთვალავი ღვთიური სუფრის არსებობა და მასზე დანაყრება დღემდე უწყვეტად მომდინარეობს. ვინაიდან, თუ დავფიქრდებით, რომ დედამიწის ორი მესამედი წყლით არის დაფარული, ხოლო ერთი მეოთხედის დიდი ნაწილი ისეთი ადგილებია, სადაც მცენარეები არ ხარობს, ან კლდეებია ან უდაბნოებს მოიცავს. ალბათ გასაგებია, რომ ცხოვრებისთვის ხელსაყრელი ძალიან ცოტა ადგილი რჩება. მაგრამ უზენაესი ალლაჰის ძალა იმდენად დიდია, რომ მიწა სარჩოს იმ უსაზღვრო წყაროდ აქცია, სადაც ყოველი არსება სიცოცხლისთვის საკმარის საკვებს მოიპოვებს.

## ვრცელი ზღვები

როგორც ვიცით, დედამიწის საერთო ფართობი149მლნ.კვ.კმ-ია, რომლის უდიდესი ნაწილი წყალს უკავია, პროცენტული მაჩვენებლით დაახლოებით 71 პროცენტი. გამომდინარე აქედან, არც პოლუსების გამყინავრე სიცივეს შეუძლია მთელი დედამიწის ზეგავლენის ქვეშ მოქცევა და არც ტროპიკულ მცხუნვარე სიცხეს. ხმელეთი, რომელიც დღისით მზის სხივე-





ბით თბება, დაგროვილ სითბოს რადიატორის მსგავსად ირგვლივ მიმოფანტავს. ხოლო ზღვები, რომელიც მიუხედავად იმისა, რომ მილიონობით კალორიას იღებს, მხოლოდ რამდენიმე გრადუსით შეიძლება გათბეს. მაგრამ გათბობის შემდეგ, არც თუ ისე ადვილად ეცემა მისი ტემპერატურა. აღსანიშნავია, რომ ზღვები, რომლებიც ხმელეთთან შედარებით უფრო დიდ ტერიტორიას მოიცავს, თერმოსტატის მოვალეობას ასრულებს, რაც დედამიწის ტემპერატურას მნიშვნელოვნად აწესრიგებს. აგრეთვე აორთქლების შედეგად ხმელეთის წყლის მოთხოვნილება კმაყოფილდება. იმ შემთხვევაში თუკი ზღვები, ხმელეთთან შედარებით ნაკლები იქნებოდა, დედამიწას გვალვა დაატყდებოდა და ყოველი კუთხე უდაბნოდ გადაიქცეოდა.

ზღვაში არსებული ცოცხალი არსებებისა და ნივთიერების თვისებები ხმელეთზე არსებულს არაფრით ჩამორჩება. ადამიანი ცხოვრებაში ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ზღვიდან მოპოვებულ მარგალიტს, მარჯანს, ძვირფას ქვებს და განსაკუთრებით ზღვის ახალ პროდუქტებს.

## წყალი

დედამიწაზე ყოველი არსების სიცოცხლე წყალზეა დამოკიდებული. როდესაც ადამიანს





მოწყურდება, მაგრამ წყალს ვერ იპოვის, საკმარისია სასურველი ხელში ჩაიგდოს და ამისათვის მის მფლობელობაში არსებულ სრულ სიმდიდრეს უყოყმანოდ გაიღებს. მაგრამ, თუკი დალეულ წყალს გარეთ ვერ გამოყოფდა, არც ამისგან თავის დასაღწევად დაიშურებდა ხელთ არსებულ ხაზინას. ნამდვილად გასაკვირია ადამიანი. როგორ შეიძლება ადამიანმა, ფული ან რომელიმე ნივთიერება თვალში დიდად წარმოიჩინოს და უყურადღებო იყოს უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული, თუნდაც ერთი წვეთი წყლის მიმართ.

****

ადამიანი, რომელიც დედამიწაზე არსებულ უთვალავ ჭეშმარიტებებზე ღირსეულად შეძლებს დაფიქრებას, არ დაუგვიანდება იმის შეცნობა, რომ ცოცხალი არსების სიცოცხლისთვის რამდენად საჭიროა უზენაესი ალლაჰის მფარველობა, მისი წყალობები და დახმარებები. ასეთი ადამიანი ადვილად გაითავისებს იმას, რომ იგი დამოუკიდებლად ვერ შეძლებდა არსებობას და ღვთიური სასწაულების სამყაროში ამქვეყნად სასწაულებრივად მოევლინა.

გონება, რომელიც ამ ყველაფერს სიღრმისეულად ჩასწვდება, ვერც ლოგიკით, ვერც შეგნებით და ვერც სინდისით, სამყაროს გამჩე-





ნისა და მომწესრიგებლის წინაშე უმადურობას, თავხედობასა და ურჩობას ვერ გამოიჩენს.

## ცხოველთა სამყაროში არსებული საკვირველებები

ყურადღებით უნდა შევხედოთ ცაში მფრინავ ჩიტებს, შინაურ და გარეულ ცხოველებს და თვალით უხილავ პაწაწინა მწერებს. ვინაიდან მათში იმდენი უცნაურობებია, რომ გამჩენი ალლაჰის სიდიადე და ყოვლისშემძლეობის საკვირველებამ შეუძლებელია ადამიანი არ განაცვიფროს.

უზენაესმა ალლაჰმა იმ უაღრესად პატარა და თვალით უხილავ არსებებს სხეულში ორგანოები როგორ განუთავსა. როგორ შეუძლიათ, თავიანთი მოვალეობები ყოველგვარი დაბრკოლების გარეშე შეასრულონ. ის შესაძლებლობები, რომლებსაც ისინი ფლობენ ადამიანის შემეცნების საზღვრებს ნამდვილად სცდება.

ადამიანი მის ირგვლივ არსებულ ცოცხალ არსებებს, მათ ფორმასა და სახეებს ყურადღებით თუ შეხედავს, შემდეგ კი მათგან მიღებულ ტყავზე, ბეწვზე, ხორცზე, და რძეზე სასწაულებრივი გონებით დაფიქრდება, უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო მოწყალებასა და ყოვლისშემძლეობას დაინახავს. გამჩენმა ცხოველებს, სიცივისგან დაცულნი რომ ყოფილიყვნენ,





მათ განსაკუთრებული ტყავი არგუნა, ფეხების დაზიანებისგან დასაცავად სქელი ჩლიქები უწყალობა და ყველა მათი მოთხოვნილებები უზრუნველჰყო.

მაგალითად პეპელა, რომლის სიცოცხლის ხანგძლივობა სულ რაღაც ერთი თუ ორი კვირით შემოიფარგლება, იდუმალი თხრობითა და სხეულის ენით უამრავ რამეს გადმოგვცემს. სწორედ ეს, უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელ ღვთიურ ჭეშმარიტებათაგან მხოლოდ ერთ-ერთია.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში აქლემზე შეხედვასა და მის გაჩენაზე დაფიქრებას გვიბრძანებს. **„ნუთუ არ შეხედავენ აქლემებს, როგორლა გაჩენილა? და ზეცას, როგორ ამაღლებულა? და მთებს, როგორ არის დარჭობილი (დედამიწაზე)? და მიწას, როგორ გადაჭიმულა? მაშ, შეაგონე, შენ ხომ მხოლოდ შემგონებელი ხარ!“** *(სურა ღაშიე, აიათი 17-21)*

ე. ი. თუკი ადამიანი ცხოველებისა და სხვა არსებების სხეულის მოყვანილობას დააკვირდება, უამრავ სიდიადეს დაინახავს.

უზენაესმა ალლაჰმა ყოველ არსებას ისეთი თვისებები არგუნა, რომ ერთი და იგივე საკვების მიერთმევის შემთხვევაშიც კი სხვადასხვა სახის პროდუქტს გამოყოფენ. ესენი ყველა ერთად, ერთი-მეორეს სიცარიელეს ავსებენ, სიცოცხლეს სრულყოფილს ხდიან.





მაგალითად, ძროხა თუ თუთის მწვანე ფოთოლს მიირთმევს, მისგან ხორცი და რძე მიიღება. პატარა აბრეშუმის ჭიაც თუთის ფოთოლს მიირთმევს, თუმცა ის აბრეშუმს ამზადებს. ფუტკარი, რომელიც ყვავილის მტვერისგან თაფლს ამზადებს, სამყაროში სრულყოფილი არსების, ადამიანის აზროვნების ფარგლებს სცდება.

მაშინ, როცა ცხოველი მასზე ბოძებული ღვთიური პროგრამით, ხორცსა და რძეს ამზადებს, ადამიანი, რომელიც ყველა არსებაზე უპირატესია და დღესდღეობით ყველაზე მაღალი დონის ქიმიურ ლაბორატორიებს ამოქმედებს, ტონობით ბალახითაც კი ვერცერთი გრამი ხორცის და ვერც ერთი წვეთი რძის წარმოება ვერფრით შეძლეს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და უეჭველად, თქვენთვის ცხოველებში გაკვეთილია. თქვენ გასმევთ იმას, რაც მათ მუცლებშია, ნახევრად მოუნელებელ საკვებსა და სისხლს შორის, სუფთა რძეს, სასიამოვნო დასალევს მათთვის, ვინც სვამს.“** *(სურა ნაჰლი, აიათი 66)*

## თაფლის მკეთებელი ფუტკარი

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„შემდეგ მიირთვი ნაყოფნი ყოველგვარი და ასეთნაირად შენი ღმერთის გზებს დაადექი, რომელიც**





**ხსნილია შენთვის.“ მისი მუცლიდან გამოდის სხვადასხვა ფერის სასმელი (ესაა თაფლი), რომელშიც ხალხთათვის განკურნებაა. უეჭველად, ამაშია სასწაული გონიერ ხალხთათვის!“** *(სურა ნაჰლი, აიათი 69).*

უკეთილშობილესიშუამავალი გვასწავლის:

„მორწმუნე მუსლიმი თაფლის მკეთებელ ფუტკარს ჰგავს, სუფთა და ალალს მიირთმევს, სუფთა რამეს დაამზადებს, სუფთა ადგილებზე დაჯდება და იქ, სადაც ის იქნება იმ ადგილს არც დააზიანებს და არც ავნებს“. *(აჰმედი, II, 199, ჰაქიმი, I, 147)*

ალლაჰის წმინდა შუამავალი ზემოთ აღნიშნულ ჰადისში ახასიათებს მორწმუნის თვისებებს, ასევე მიგვითითებს ფუტკარში არსებულ სილამაზეებსა და სიბრძნეებზე.

ყურანის განმმარტებელი ჰუსეინ ქააშიფი გადმოგვცემს:

„ადამიანები, რომლებსაც გააჩნიათ ფიქრის უნარი, იციან თუ როგორი სასწაულებით გააჩინა ყოვლისშემძლე და ყოვლისმცოდნე უზენაესმა ალლაჰმა უძლური და სუსტი, თაფლის მკეთებელი ფუტკარი.

ფუტკარი ქედს მოიხრის და სწორი გზიდან არ გადაუხვევს.





ის, მასზე ჩაბარებულ მწარე და ტკბილ ნაყოფს მიირთმევს, ხოლო სანაცვლოდ ტკბილ თაფლს ამზადებს.

ის, იმდენად ღვთისმოსავი და ცოდვებისგან შორს მდგომია, რომ თეთრ და სუფთა რამის გარდა არაფერს მიირთმევს.

იმდენად მორჩილია, რომ არავითარ შემთხვევაში გამჩენის გზას არ უღალატებს.

იგი იცავს თავის ადგილსამყოფელს. მიუხედავად დიდი მანძილის გავლისა, ბოლოს თავის საცხოვრებელში უკან ბრუნდება.

ის იმდენად სუფთაა, რომ არც ბინძურ ადგილზე დაჯდება და არც უსუფთაო რამეს მიირთმევს.

ის იმდენად გაწაფული ხელოვანია, რომ მსოფლიო არქიტექტორები და ინჟინრები ერთად შეკრებილი, მის გაკეთებულს ვერ გააკეთებენ.

## ქვეცნობიერებითი აზროვნების საკვირველება

ისმაილ ფენნი ერთუღრული აღნიშნავს, რომ ცხოველთა სამყარო „ქვეცნობიერებითი აზროვნება“-დ წოდებულ ღვთიური პროგრამით არსებობს.





ცხოველთა სამყარო სიცოცხლის დასაცავად და შთამომავლობის გამრავლებისთვის, მათთვის სასარგებლო და საჭირო საკვებს, ყოველგვარი სწავლის გარეშე ქვეცნობიერებითი აზროვნების საშუალებით ახერხებს. ფრინველები საცხოვრებლად ლამაზ ბუდეებს აკეთებენ. ის ფრინველები, რომლებიც ზამთრის სეზონზე თბილ ქვეყნებისკენ მიფრინავენ, ყველამ ერთად რომ გადაფრინდნენ, შეთანხმებულ დღეს შეიკრიბებიან. ზოგიერთი მწერი სიკვდილამდე, კვერცხებიდან გამოსაჩეკ ბარტყებს საარსებო საკვები რომ დახვდეთ, სხვა მწერებს ზოგიერთ კიდურებს უზიანებს, ისე რომ ველარ გაიარონ და მომავალ ბარტყებს კვერცხის გვერდით დაუტოვებენ. ფუტკრებს გააჩნიათ იმის უნარი, რომ ჭუპრს საკვები შეუცვალონ და ისინი მდედრად ან მამრად გადააქციონ. თუ სკა გარკვეული მიზეზების გამო დაზიანდება და დედაფუტკარი აღარ ეყოლებათ, მაშინ ჭუპრი ამ მეთოდით შეიძლება ახალ დედაფუტკრად გადაიქცეს.

გარდა ამისა, რაოდენ საოცარია, რომ ფუტკარი (ბაზი) კალიას ქვეშ მოიქცევს, მიწას ამოთხრის და შიგ ჩააგდებს, მაგრამ არ მოკლავს. ისე უკბენს რომ გონებას დააკარგვინებს. ის უკვე დაკონსერვებული ხორცის მსგავსია. ამის შემდეგ ამ ადგილას კვეცხს დადებს. როდესაც პატარა ჭუპრები გამოიჩეკებიან გვერდით მზამზარეული ახალი საკვები ექნებათ. ხოლო დედა





სადღაც შორს გაფრინდება და ისე მოკვდება, რომ თავის შთამამომავლობას ვერც კი ნახავს. ასეთი იდუმალებით მოცული საკვირველება ,,შემდეგში შესწავლილი" ან ,,ადაპტირებული" მსგავსი სიტყვებით გამოხატვა ნამდვილად შეუძლებელია. ეს ქვეცნობიერული ნიჭი მათ უზენაესმა ალლაჰმა უბოძა.

ორაგულის ლიფსიტი წლების განმავლობაში ზღვაში დარჩენის შემდეგ ბოლოს მაინც თავის ნამდვილ სამშობლოს მდინარეს უბრუნდება. თანაც მდინარის იმ მონაკვეთში მიდის, სადაც უხვი წყლები უერთდება ერთმანეთს.

მას ვინ უბოძა ის გრძნობა, რომელმაც ასე ზუსტად დააბრუნა ძირძველ ადგილას? იმ შემთხვევაშიც, თუკი იგივე ორაგულის ლიფსიტს აიღებთ და მდინარის სხვა ადგილას ჩაუშვებთ, მაშინვე მიხვდება, რომ მისთვის უცნობ ადგილას მოხვდა და უმალ უკან დაბრუნებას მოახერხებს.

გველთევზას იდუმალების ამოხსნა გაცილებით უფრო ძნელია. ალლაჰის გაჩენილ თითოეულ არსებაში მოთავსებული სასწაულები განსაცვიფრებელია. გველთევზები გამოჩეკვის დროს დედამიწის ყველა კუთხიდან, ტბებიდან და მდინარეებიდან მოდიან და ბერმუდის კუნძულების სიახლოვეს წიწილებს დაყრიან და იქვე იხოცებიან. ევროპის სიახლოვის წყლებში მყოფები კი ათასობით კილომეტრებს გადა-





ლახავენ და იგივე ადგილას დაბრუნდებიან. ეს პატარა წიწილები, რომლებსაც ყველა ფიქრობს, რომ არაფერი იციან, უკიდეგანო წყლებში იმდენს დაცურავენ, რომ ბოლოს იმ ნაპირებზე დაბრუნდებიან, საიდანაც მათი მშობლები მოვიდნენ. ისინი არც ამით კმაყოფილდებიან და იმ მდინარეში ან ტბებში გადავლენ, სადაც მათი მშობლები ცხოვრობდნენ. დღემდე ამერიკულ წყლებში არცერთი ევროპული წყლების გველთევზა, ხოლო ევროპის წყლებში არცერთი ამერიკული წყლების გველთევზა არ შეუნიშნავთ.

ნუთუ არაა გასაკვირი ამდენად მტკიცე და უშეცდომო მიმართულების ძალა საიდან მომდინარეობს?

ცხოველებში არსებული ასეთი არაჩვეულებრივი მდგომარეობა, აშკარად გვიჩვენებს, რომ ისინი შემთხვევით არ მოვლენილან ამ სამყაროს და თვითნებურად არ გადააგდილდებიან. უფრო მეტიც ისინი მათი გამჩენის ძალის მიერ განსაზღვრულ გეგმებს ემორჩილებიან.

ცხოველებზე უზენაესი ძალის მიერ მიმართულების მიცემა, გამჩენის არსებობის, მისი ღვთიური სიდიადის უტყუარი გამოვლინებისა და ყოვლისშემძლეობის დამადასტურებელი მტკიცებულებაა. გამჩენი ალლაჰი ამ მტკიცებულებებს ადამიანებს უჩვენებს, რადგან აშკარად გამოჩნდნენ ისინი, თუ ვინ შეიმეცნებს ჭეშმარიტებას და გამჩენის მორჩილი გახდება





და ვინ გამოიჩენს სიბრმავეს უამრავი სასწაულის წინაშე.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„უეჭველად, ალლაჰი არ წუხდება ჭეშმარიტების ახსნისათვის მაგალითად კოღო რომ მოიტანოს ან თუნდაც მასზე პატარა (მწერი). მორწმუნეებმა იციან, რომ ეს ჭეშმარიტება მათი ღმერთისგანაა. ხოლო ურწმუნონი იტყვიან: რა ნებავდა ალლაჰს ამ იგავით? თუმცა ამით ალლაჰი საგონებელში ჩააგდებს ბევრს და ჭეშმარიტ გზაზე დაადგენს ბევრს. მხოლოდ მეამბოხე ცოდვილებს უბნევს გზაკვალს.“** *(სურა ბაყარა, აიათი 26)*

## წყვილი გაჩენა

უაზენაეს ალლაჰს, რომელსაც ერთადერთობა მხოლოდ საკუთარი თავისთვის აქვს განკუთვნილი, სხვა ყველა არსება წყვილად ჰყავს გაჩენილი.

წმინდა აიათში ნათქვამია: **„და ყველაფერი გავაჩინეთ წყვილებად, ეგების გულისხმაჰყოთ თქვენ!“** *(სურა ზარიათი, აიათი 49)*

წყვილად გაჩენის რაობის შესახებ წმინდა ყურანმა 14 საუკუნის წინ გვაცნობა, თუმცა პოზიტიურმა მეცნიერებამ, მხოლოდ ახლახან გაიგო ამის შესახებ, რაც იმას ნიშნავს, რომ





გამჩენმა კაცობრიობას უძვირფასესი ცოდნის საჩუქარი უბოძა.

ალსანიშნავია, რომ ეს ადამიანის შემეცნების სფეროს საკმაოდ სწვდება. ნაწილაკების, მარცვლეულის, უჯრედების, მცენარეების, ცხოველების, ადამიანების ნივთიერებებისა და უფრო მეტიც, ატომების - ნეიტრონების მსგავსი იდუმალი ელემენტების ჩათვლით ყველა ნივთიერება თავისი ბუნებისა და თვისებების შესაბამისად უცნაური დაწყვილების კანონის მორჩილები არიან. ეს კი ყველა ჩვენგანს ფიქრის საოცარ სივრცეს გვიხსნის.

## ფიქრი, უზენაესი ალლაჰის წყალობებზე

უზენაესი ალლაჰის ჩვენდამი ყველაზე დიდი წყალობა უპირველესად ის არის, რომ ადამიანად გაგვაჩინა და ამასთან ერთად მუსლიმებად. მორწმუნე საზოგადოებაში ვცხოვრობთ. უფრო დიდი სიკეთე კი ისაა, რომ წმინდა ყურანით დაჯილდოებული ადამიანები ვართ და უკეთილშობილესი შუამავლის მიმდევართა რიგებში ვირიცხებით.





ალლაჰის შუამავალი, ჩვენთვის წმინდა ყურანის შესაბამისი ცხოვრებით, საოცარი მაგალითი იყო. იგი ჩვენ წიგნსა და სიბრძნეს გვასწავლის და სულიერ სამყაროს გვისპეტაკებს. მხოლოდ ზემოთ მოყვანილი წყალობების ფასის ღირსეულად შეცნობა და გათავისება, რომ შეგვეძლოს, ალბათ მთელი სიცოცხლე მადლობის სეჯდეს შესრულებას მოვუნდებოდით.

უზენაესი ალლაჰის წყალობები, რაღა თქმა უნდა, მხოლოდ ამითი არ შემოიფარგლება. დიადი გამჩენის განუსაზღვრელი წყალობები თითქოს თავსხმა წვიმის მსგავსად გვაწვიმს.

შუამავალი ბრძანებს: *„უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: შენ გაეცი, რათა მეც შენ გიბოძო. გამჩენის ხაზინები უკიდეგანოა. გაჩენილი ყოველი არსებისთვის ბოძებული წყალობა მის ხაზინას არაფერს დააკლებს. იგი დღისით და ღამით უწყვეტად გასცემს. წარმოიდგინეთ ის, რომ უზენაესი ალლაჰი ცა-დედამიწის დასაბამიდან დღემდე გაჩენილ არსებებს თავისი წყალობით აპურებს, თუმცა მის სიმდიდრეს არაფერი დაკლებია.“ (ბუჰარი, თეფსირ 11/2, თევჰიდ)*

ზემოთ მოცემულ მაგალითებზე დაფიქრება, მტკიცებულებაა იმისა, რომ ამ ყველაფერს ჰყავს ერთად-ერთი მმართველი, გამჩენი და ბატონ-პატრონი. დაფიქრება აგრეთვე გამჩე-





ნის მიერ ბოძებული წყალობების სანაცვალოდ მადლობის გადახდის საწინდარია.

ომერ ბინ აბდულაზიზი (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) მოგვითხრობს: *,,ალლაჰის ხსნებით საუბარი ძალიან კარგია. ხოლო უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებულ სიკეთეებსა და წყალობებზე დაფიქრება, ყველაზე მადლიანი ღვთისმსახურებაა“. (ებუ ნუაიმ, ჰილიე, V, 314; იმამი გაზალი, იაჰია, VI, 45)*

უმადურობა ანუ ღვთიური წყალობისთვის მადლობის გადახდის უგულებელყოფა, ამ ყველაფრის გულგრილად, ვნებების მიხედვით, უაზროდ გახარჯვას გამოიწვევს, რაც ადამიანს უზენაეს ალლაჰს დააშორებს.

მადლიერება სამ ნაწილად იყოფა:

1. გულით მადლიერება: ეს წყალობებზე დაფიქრებაა.

2. ენით მადლიერება: წყალობის სანაცვლოდ უზენაესი ალლაჰის ქება-დიდებით ხსენებაა.

3. სხეულის სხვა ორგანოებით მადლიერება: ეს მოხმარების (გამოყენების) მიხედვით წყალობის სანაცვლოს გადახდაა.

ნათქვამია, რომ ,,ყოველი წყალობის გამო მადლიერება უნდა იქნას გადახდილი. ის რაც ჩვენ უზენაესმა ალლაჰმა გვიბოძა, ვალდებული ვართ მისგან ხელმოკლეებს დახმარების ხელი გავუწოდოთ.





წმინდა აიათში ნაბრძანებია: **„იმით რაც ალლაჰმა გიბოძა, ისწრაფე საიქიო სამყოფელისკენ, და არ დაივიწყო შენი წილი დედამიწაზე. სიკეთე აკეთე ისეთივე, როგორიც ალლაჰმა მოგმადლა და არ გაავრცელო უკეთურობა ქვეყნად, რამეთუ ალლაჰს არ უყვარს უკეთურნი!“** *( სურა ყასასი, აიათი 77)*

## ყოველგვარ მიზეზებზე ფიქრი

პატივცემული ზია ასე მოგვითხრობს:

„სამყაროს წიგნის ყოველ ფურცელზე შემეცნებითი თეორიის ათასობით გაკვეთილია განთავსებული. ო, ჩემო გამჩენო! ეს სამყარო სიღრმიესეული ფიქრისა და შემეცნებისთვის რაოდენ საუკეთესო სასწავლებელია“.

ისლამის უდიდეს სწავლულთაგან სუფიანი ბინ უიეინე ამ მდგომარეობას შემდეგი სიტყვებით ხშირად იმეორებდა:

„თუკი ადამიანი დაფიქრდება, მისთვის ყველაფერი გაკვეთილი იქნება“. *(იმამი ღაზალი, იჰია, VI, 45)*

არაბული ხალხური ნათქვამი კი ასეთია:

„ბევრია ისეთი რამ, რისგანაც მაგალითის აღება შეიძლება, თუმცა მსურველი საკმაოდ ცოტაა“.





## ყოველი ნაწილაკი თუ ნამცეცი ალლაჰს ახსენებს.

ადამიანი ფიქრით სამყაროს წიგნის შესწავლას შეძლებს. ირგვლივ არსებული ყოველი ნაწილაკი გამჩენის სიდიადეს გვახსენებს და მასთან დაახლოების საბაბია.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„არა, ვფიცავ იმას, რასაც ხედავთ, და იმასაც, რასაც ვერ ხედავთ! უეჭველად, იგია (წმინდა ყურანი) ძვირფასი შუამავალის (მთავარანგელოზ ჯიბრაილის) გადმოცემული სიტყვა.“** *(სურა ჰაყყა, აიათი 38-40).*

წმინდა ყურანში არსებული უზენაესი ალლაჰის ფიცის საოცრებათაგან ერთ-ერთი ნებისმიერი ის არსება, რაზედაც გამჩენი იფიცება, ეს იმ არსების საკვირველებაზე და სარგებლიანობაზე ყურადღებას იპყრობს. მონამსახური კი ღვთიური სიდიადის გახსენებით გრძნობებს უფრო და უფრო ჩაურღმავდება.

ყოველი ხილული თუ უხილავი არსება, მტკიცებულებაა იმისა, რომ უზენაესი ალლაჰი ყველაფრის გამჩენი და ბატონ-პატრონია. მათში კი უამრავი სიბრძნეა ჩადებული, რაც დაფიქრებისა და მაგალითის აღების უდავო ნიმუშია.

ისე, როგორც პაწაწინა ჭადრის მარცვალი, მიწის საშუალებით მაღალ ხედ იზრდება





და წარმოსადეგ ბრწყინვალებას იძენეს, ასევე ჩვენი ყურანის სიღრმიესული ფიქრითა და გრძნობების გაძლიერებით მიღებული შედეგის იდუმალება, სიბრძნე და სასწაულები საოცარი იქნება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, ცათა შინა და ქვეყანასა ზედა სასწაულებია მორწმუნეთათვის. თქვენს გაჩენასა და იმაში, რაც მიმოასახლა ცოცხალი არსებებისგან, სასწაულებია იმ ხალხისთვის, ვინც ჭეშმარიტების შეცნობას ელტვის. ღამისა და დღის ცვლაში და მასში, რაც გარდმოავლინა ალლაჰმა ზეციდან სარჩოდ, რისი მეშვეობითაც გააცოცხლა მიწა სიკვდილის მერე, ასევე ქართა მონაცვლეობაში სასწაულებია იმ ხალხისთვის, რომელნიც გონებას მოუხმობენ.“** *(სურა ჯასიე, აიათი 3-5).*

წმინდა ყურანში არსებული დამაფიქრებელი მაგალითებით გულისა და გონების დაკავება, მონამსახურს ღვთისმოსაობით შემოსავს. ისე, როგორც ყვავილებს ჰაერი, წყალი, მიწა და სინათლე ჭირდება, ასევე ფიქრის უნარის შეძენა „ღვთისმოშიშობას“ უკავშირდება.

უზენაეს ალლაჰს სურს, რომ ადამიანები მოაზროვნე, კვლევა-ძიების მოყვარული და გონეირნი იყვნენ. მუსლიმი ადამიანი ღვთისმსახურების ფიქრს უნდა მიეცეს.





თემასთან დაკავშირებით აჰმედ ბინ ჰავარის მეუღლე ქალბატონი რაბია შემდეგ ლამაზ მაგალითს გვთავაზობს:

„ყოველი ეზნის ხმის გაგონებისას ქვეყნიერების დასასრულის ძახილი ჩამესმის.

როდესაც თოვლის ფიფქების ცვენას ვუყურებ, ისეთი შეგრძნება მეუფლება თითქოს ნამოქმედართა წიგნები ჰაერში დაფრინავენ.

როდესაც კალიის ფარას დავინახავ, მეორედ გაცოცხლებას წარმოვიდგენ თვალწინ".

გადმოცემის მიხედვით ჰალიფა ჰარუნ რაშიდი ერთ დღეს აბანოში წავიდა. მექისემ შეცდომით მდუღარე წყალი დაასხა. ჰარუნ რაშიდი, რომელსაც სხეული დამწვარი ჰქონდა, მძიმე ტკივილებით გარეთ გამოვიდა, ათასობით მოწყალება გაიღო და თქვა:

„დღეს აბანოს ცხელ წყალს ვერ გავუძელი. მაშ რა დღეში ჩავვარდები, თუკი ჯოჯოხეთის მგზავრი ვიქნები".

შუამავალი ყველაფერს სიბრძნით უყურებდა და უზენაეს ალლაჰს ქება-დიდებით ხოტბას ასხამდა. ყველა ჩვენგანიც ვალდებული ვართ, ყველაფერში ღვთიური სიდიადე დავინახოთ, რათა გრძნობებისა და ფიქრის სამყაროს სულიერების საკვები მივაწოდოთ. მუსლიმმა ადამიანმა, არა აქვს მნიშვნელობა რას შეხედავს, ეს იქნება: მთვარე, მზე, ატმოსფერო, წინაპრები,





შვილები თუ სხვა, მათში დანახული ღვთიურ წერილები გულით უნდა წაიკითხოს. საიდან და როგორ მოაღწია, როგორ აგრძელებს ცხოვრებას, ვინ მისცა მას ისეთი ფორმა, ვინ დაუდგინა მას სიცოცხლე, სად უნდა წავიდეს. სიცოცხლე და სამყარო სიბრძნეა, არაფერია უმნიშვნელოდ და ფუჭად გაჩენილი, და არაფერია უქმად დატოვებული. ადამიანმა გამუდმებით უნდა იფიქროს უზენაესი ალლაჰის ყოვლადძლიერებასა და სიდიადეზე.

## რატომ გააჩინა უზენაესმა ალლაჰმა ეს სამყარო?

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და ჩვენ არ გაგვიჩენია ცანი და მიწა და რაც მათ შორისაა გართობის მიზნით. არ გაგვიჩენია ჩვენ ისინი, თუ არა ჭეშმარიტებისთვის, მაგრამ მათი უმრავლესობა არ უწყიან.“** *(სურა დუჰანი, აიათი 38-39)*

ადამიანი, რომელიც სამყაროს შესახებ ფიქრობს, ის კარგად შეიცნობს გამჩენის სურვილებს და ადვილად გაითავისებს იმას, რომ უზენაესმა ალლაჰმა ყველაფერი გარკვეული მიზნით გააჩინა და ისინი ადამიანის სამსახურში ჩააყენა. ადამიანი უნდა დაფიქრდეს უზენაესი ალლაჰის წინაშე პასუხისმგებლობაზე და დაკისრებული მოვალეობების შესრულები-





სას ყურადღება უნდა გამოიჩინოს. უზენაესი ალლაჰი ასეთი უთვალავი წყალობის წინაშე ადამიანის უგრძნობლობის და უმადურობის შემთხვევაში მის ღირსებასა და მეობას მიწასთან ასწორებს.

ადამიანმა არასოდეს უნდა დაივიწყოს, რომ უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული წყალობების გამო განკითხვა მოუწევს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„მერე იმ დღეს, აუცილებლად მოგეკითხებათ, რაც გებოძათ!“** *(სურა თექასური, აიათი 8)*

ყველა იმ ხილულ თუ უხილავ ღვთიური წყალობებისთვის, რომელითაც ყოველ დღეს ვსარგებლობთ ვალდებული ვართ უამრავი მადლობა შევწიროთ. უხაროდეთ იმ ადამიანებს, რომლებიც ამ ყველაფერს მთელი მოწიწებით შეასრულებს და სრული შეგნებით გაითავისებს.





## ადამიანში არსებული ფიქრის ობიექტები

თუკი გვიფიქრია იმაზე, რომ დედამიწაზე სადაც ვცხოვრობთ, მასზე დღემდე მილიარდობით ადამიანი მოევლინა, განსაზღვრული დრო დაჰყვეს და შემდეგ ისევ მიწას დაუბრუნდნენ.

ხვალ თითოეული ჩვენგანიც, ჩვენსავე ნამოქმედართან ერთად მიწას დავუბრუნდებით. შემდეგ მარადიული ცხოვრება და უსასრულო მოგზაურობა დაიწყება. წამით შევჩერდეთ და ფიქრს მივეცეთ. განა არ სჯობს, რომ წამიერი სიამე სამარადისოთი შევცვალოთ?

## გაჩენის არაჩვეულებრივი სიფაქიზეები

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და დედამიწაზე სასწაულია მტკიცე მორწმუნეთათვის და თქვენს სულებში. ნუთუ არღა გულისხმაჰყობთ?!“** *(სურა ზარიათი, აიათი 20-21).*

უზენაესმა ალლაჰმა ადამიანი იმდენად საოცრად გააჩინა, რომ მიუხედავად თანამდროვე მეცნიერების, ტექნოლოგიური მიღწევებისა და მრავალი აღმოჩენებისა, მასში არსებული არაჩვეულებრივი იდუმალება და სიბრძნე ბოლომდე ვერ იქნა აღმოჩენილი.





უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ჰეი, ადამიანო! რაა შენი შემცდენი შენისა ღმერთისა გულუხვისა წინაშე, რომელმაც გაგაჩინა შენ, მერე გიბოძა სხეული გამართული და თანაზომიერი, და როგორც ინება ისეთი ფორმით ჩამოგაყალიბა (სხვადასხვანაირი ფორმა მოგცათ ყველა ადამიანის გენეტიკური კოდი განსხვავებულია)?“** *(სურა ინფიტარი, აიათი 6-8).*

წმინდა აიათში უზენაესი ალლაჰი ადამიანს წარსულს ახსენებს და გაჩენაზე დაფიქრებისკენ მოუწოდებს. ადამიანი, რომელიც საუკეთესო ფორმაში გააჩინა, მას დანარჩენ ცოცხალ არსებათაგან შედარებით უპირატესობა მიანიჭა. ერთი შეხედვით ის ერთი წვეთი წყლისგანაა გაჩენილი. მაშ რაოდენ დიდი უმადურობაა ყოვლისმცოდნე, ყოვლადძლიერი და ყოვლისშემძლე უზენაესი ალლაჰის წინაშე, რომელმაც ის ერთი წვეთი წყლისგან გააჩინა.

მედიცინამ ბოლო ხანებში დაიწყო ადამიანის გაჩენის ეტაპობრივი საფეხურების აღმოჩენები, წმინდა აიათებში კი ამის შესახებ 14 საუკუნის წინ იყო საუბარი და მითითებები.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და ვფიცავ, ჩვენ გავაჩინეთ ადამიანი ტალახის არსისგან (ესტრაქტისგან) მერე იგი დავადგინეთ წვეთად (სპერმი, თესლი) საიმედო (დაცული) ადგილას (დედის საშვილოსნიში)! მერე ვჰქმენით წვეთისგან სისხლის კოლტი (ემბრიონი), მერე**





**სისხლის კოლტიდან ვქმენით ხორცის ნაჭერი, ამის შემდეგ ხორცის ნაჭრიდან ვქმენით ძვლები, მერე ძვლებს შევასხით ხორცი, მერე გამოვსახეთ იგი სხვა ქმნილებად. რაოდენ დიადია ალლაჰი, საუკეთესო გამჩენია! მერე, უეჭველად, თქვენ ამის შემდეგ მომაკვდავნი ხართ! მერე უეჭველად თქვენ აღდგომის დღეს აღსდგებით!“** *(სურა მუ'მინუნი, აიათი 12-16)*

ისევე, როგორც ადამიანის გაჩენა, მისი ყველა ორგანო თავისებური ენით ფიქრისკენ მოგვიხმობს. ე. ი. თვალი, ყური, ხელი, ფეხი, ტვინი, გული და მთელი სხეული, ჩვენთვის ღვთის მიერ ბოძებული ამანათია, რაც ვრცელი ფიქრის სფეროს გვისახავს და თითქოს ასე ჩაგვძახის:

საოცრებით შეხედე ყველაფერ იმას, რომ უზენაესმა ალლაჰმა ხორცითა და ნერვული ძარღვებით შედგენილი კიდურები ერთმანეთის ურთიერთკავშირში როგორ მოაწესრიგა, ურთიერთჰარმონიული მუშაობის საოცარ სისტემაში როგორ მოიყვანა. მრგვალი მოყვანილობის თავზე ყურის, თვალის, ცხვირის, პირისა და სხვა ხვრელებია გახსნილი. ხელი და ფეხი მოგრძო გააჩინა და მასზე თითები მოაბა, რომლებიც იკეცება და იშლება. აგრეთვე გული, კუჭი, ღვიძლი, ელენთა, ნაწლავები და საშვილოსნოს მსგავსი შიდა ორგანოები შესაბამის ფორმაში და ადგილას განათავსა. მათ შორის არცერთი უმნიშვნელოდ არ არის და სისტემატიურად





ერთმანეთის კავშირში არიან. პირიქით, თითოეულ მათგანს ძალიან მნიშვნელოვანი მოვალეობები აკისრიათ და თან საუკეთესოდ ასრულებენ თავიანთ ვალდებულებებს.

აღნიშნულ ყოველ ორგანოს გარკვეული დეტალები გააჩნია. მაგალითად: თვალს აქვს თავისებური ფენები, რომლებსაც განსაკუთრებული ფორმა და მოვალოებები აქვს. იმ შემთხვევაში, თუკი რომელიმე დაზიანდება ან რაიმე სენის შედეგად თავის ფუნქციას ვერ შეასრულებს, თვალი მხედველობას დაკარგავს.

## ძვლები

თუკი დავუფიქრდებით, გავიგებთ, რომ ძვლების შემადგენლობაც საოცრებით არის მოცული. მართლაც საინტერესოა, უზენაესმა ალლაჰმა ფაქიზი და სათუთი ერთი წვეთი სპერმისგან ესოდენ მყარი და ხისტი ძვალი როგორ გააჩინა. შემდეგ კი იგი იმდენად წონასწორობადაცულ და ჯანსაღ ჩონჩხად ჩამოაყალიბა, რომ მას მთელი სხეულის ტარება შეუძლია. ამის შემდეგ კი ყველა ძვალი სხვადსხვა ზომისა და ფორმაში მოიყვანა. ზოგი მათგანი დიდებად, ზოგი პატარებად. ზოგი-გრძელია, ხოლო ზოგი - მოკლე.





ადამიანი ერთი მთლიანი ძვლისგან როდი შედგება. ძვლები ერთმანეთს სახსრების მეშვეობით უკავშირდება. თითოეულ მათგანს, დაკისრებული ვალდებულების მიხედვით, თავისი ფორმა აქვს მიცემული. სახსრების გაზეთვის მექანიზმი იმდენად საოცარია, რომ დღემდე ტექნოლოგიაში გამოყენებული სამი სახის გაზეთვის გამოყენებითაც კი ამოუხსნელია.

მოდი დავფიქრდეთ იმაზე, რომ თუ სხეულის ერთი რომელიმე სახსარი მწყობრიდან გამოვა, ადამიანისთვის ცხოვრება რაოდენ ძნელი და აუტანელი გახდება.

უზენაეს ალლაჰს სხეულისთვის საჭირო ძვლები ერთით მეტი რომ გაეჩინა, ის ადამიანს მნიშვნელოვანად შეაწუხებდა და ბუნებრივია აუცილებლად ამოსაღები გახდებოდა. ან პირიქით, ერთი ძვალი რომ ნაკლები ჰქონოდა, მისი ნაკლოვანების აღსადგენად წარმოიდგინეთ რამდენი ჯაფა დასჭირდებოდა. უცნაურია, მაგრამ მისი აღდგენა უმრავლეს შემთხვევაში შეუძლებელი იქნებოდა.

წარმოვიდგინოთ, რომ ერთი რომელიმე ხელის დიდ თითს ვერ ვიყენებთ, საქმეების შესრულება რამდენად გაგვირთულდებოდა რა თქმა უნდა, ეს სიტუაციაც დიდ ფიქრს მოითხოვს.

ზოგიერთი კბილი ბრტყელია და შესაბამისად საკვებს უპრობლემოდ ღეჭავს . ზოგი- ბას-





რი და წვეტიანია, რომლებიც აგრეთვე საკვების დაკბეჩისა და დანაწევრებისთვის არის შექმნილი.

იმისათვის, რომ ძვლებს მოძრაობა შეძლებოდა, უზენაესმა ალლაჰმა კუნთები გააჩინა. კუნთების განთავსების ადგილები და რაოდენობა საჭიროების მიხედვით იცვლება. თვალს უამრავი კუნთი გააჩნია, რომელთა მნიშვნელობა იმდენად დიდია, რომ თუ ერთი რომელიმე დაავადდება, მთელი თვალის ჯანმრთელობა მოიშლება.

თითოეული ზემოთ ჩამოთვლილი მაგალითი თვალით შესამჩნევი ან ხილული სასწაულებია. გარდა ამისა, არის ისეთი რამ, რასაც გრძნობის ორგანოთი ვერ შევიმეცნებთ: ხასიათი, ნამუსი და სულიერი თვისებები. ეს თვისებები უფრო დიადი და საოცარია.

ადამიანის სხეულში არსებული სასწაულები უზენაესი ალლაჰის არსებობის და მის მიერ ერთ წვეთ სპერმაზე მინიჭებული ძალის გამოვლინებაა. როდესაც ადამიანი ნახატს შეხედავს, იგი მხატვრის მოხერხებულობითა და პროფესიონალიზმით აღფრთოვანებული დარჩება, მოეწონება. თუმცა მხატვრის მიერ შესრულებული ნახატი არაფრისგან რაიმეს გაჩენას არ ჰგავს. პრინციპში ადამიანი, არსებული ფურცლის, ფუნჯისა და საღებავების ერთმანეთთან წესების დაცვით, ერთად შეგროვებით, უზე-





ნაესი ალლაჰის მიერ ბოძებული ნიჭის გამოვლენით, ნახატის შექმნას შეძლებს.

აღსანიშნავია თანამედროვე ტექნოლოგიების განვითარების შედეგად მიღწეული წარმატება. შექმნილი რობოტების მიერ ხელებისა და ფეხების მოძრაობის დონე ჯერ კიდევ იმდენად ჩამორჩენილად ითვლება, რომ ადამიანის სხეულის კიდურების მოძრაობას არც კი შეედრება. გამომდინარე აქედან, უზენაესი ალლაჰის ყოვლისშემძლეობამ და ყოვლისმცოდნეობამ შეუძლებელია არ განაცვიფროს ადამიანი.

## სხეულის კიდურები

ყურის აგებულება, ცხვირის ფუნქცია, ენის მიერ თითოეული ანბანის ცალ-ცალკე წარმოთქმა და საუბრის უნარი, კბილებით პირის დამშვენება და ულამაზეს ფორმაში ჩამწკრივებული დიზაინით განლაგება, აგრეთვე ხმის იოგების განლაგება და ყოველი ადამიანის განსხვავებული ხმა, ბრმების მიერ ადამიანების ხმის საშუალებით ცნობის ნიჭი...

თმა, წვერი, წარბი, წამწამი, კუჭი, ღვიძლი, თირკმლები, ძარღვები... ამ ყველაფერზე დაფიქრებაა საჭირ. ურთიერთკავშირი საოცარი ჰარმონიით არის ჩამოყალიბებული და თა-





ვიანთ ფუნქციებს ერთმანეთის მიმართ სათანადოდ, უპრობლემოდ ასრულებენ.

თირკმელი ხორცის პატარა ნაჭერია, მავნე და სასარგებლო საკვებს ერთმანეთისგან განაცალკევებს. თირკმელი მავნე საკვებს სხეულიდან გარეთ გამოდევნის, ხოლო სასარგებლო და სუფთა ნივთიერებებს სხეულში ტოვებს. განა, თირკმლებს კომპიუტერული ნიჭი ან ანალიზების ლაბორატორია აქვს? ყველამ კარგად ვიცით, რომ როდესაც ხორცის ეს პატარა ნაჭერი დავადდება, რაოდენ დიდი პრობლემა იქმნება. თანამედროვე ეპოქის ტექნიკური საშუალებები თირკმელის ფუნქციის შესრულებაში რაოდენ უსუსურია.

ხელები ისეთი შესაბამისი სიგრძისა გვაქვს, რომ სასურველ რამეს გავწვდეთ. ხელი ბრტყელი, ხუთი თითითაა დამშვენებული და თითოეულ თითს სამი სახსარი გააჩნია. ერთ კუთხეს ოთხი თითი, ხოლო მეორე მხარეს ერთი დიდი თითი გვაქვს, რომელსაც შეუძლია დანარჩენ ოთხ თითს დახმარება გაუწიოს. მაგრამ დღეს წარსული და ამჟამინდელი ყველა სწავლული ერთად რომ შეიკრიბონ და თავიანთი ღრმა ცოდნით შეეცადონ ხუთ თითზე უფრო ლამაზი ფორმის ხელის შექმნა, ამას ვერა და ვერ შეძლებენ.

აღსანიშნავია ის, რომ მკლავით, ხელითა თუ თითებით შესრულებულ თუნდაც ყველაზე





მარტივი მოქმედების შესრულება მაღალ ტექნოლოგიურ გამოანგარიშებას მოითხოვს.

თანამედროვე ტექნოლოგიების განვითარების შედეგად მიღწეული წარმატება, შექმნილი რობოტების მიერ ხელებისა და ფეხების მოძრაობის დონე, ჯერ კიდევ იმდენად ჩამორჩენილად ითვლება, რომ ადამიანის სხეულის კიდურების მოძრაობას არც კი შეედრება. უზენაესი ალლაჰის ყოვლისშემძლეობამ და ყოვლისმცოდნეობამ შეუძლებელია არ განაცვიფროს ადამიანი.

ისე, როგორც სხვა ყველა არსება, ასევე ადამიანიც სხეულის ენით ღვთიურ ხელოვნებას გამოხატავს.

პოეტი შინასი გაჩენის ღვთიურ სასწაულს შემდეგი სიტყვებით გადმოგვცემს: „ჩემი არსებობა, რაოდენ ლამაზი მტკიცებულებაა უზენაესი ალლაჰის არსებობისა. ამასთან ერთად კიდევ ძალიან ბევრი მტკიცებულება არის, თუმცა ეს ერთი იმდენად დიდი და საკმარისა, რომ სხვა დანარჩენ მტკიცებას აღარ საჭიროებს.





## უზენაესი ალლაჰის მოწყალება და გულისხმიერება

შეხედეთ უზენაესი ალლაჰის მოწყალებასა და გულისხმიერებას. მან ახალშობილებში კბილების ამოსვლის დრო ორი წლის განმავლობაში დაადგინა. ვინაიდან ჩვილი ბავშვები დაახლოებით ორი წლის შუალედში დედის რძის გარდა სრულად ვერაფრით გამოიკვებება. ამ თვალსაზრისით იგი კბილებს არ საჭიროებს. პირიქით მას რომ კბილები ჰქონდეს, ჩვილი დედას ტკივილს მიაყენებს.

ბავშვის სხეულის ზრდასთან ერთად საკვებზე მოთხოვნილებაც მატულობს და მხოლოდ დედის რძე მისთვის უკვე არასაკმარისია, მას უფრო ნოყიერი საკვები სჭირდება. ამიტომაც ბავშვებში კბილების ჩამოყალიბება არც დროზე გვიან და არც დროზე ადრე იწყება. კბილები ზუსტად მაშინ დაიწყებს ამოსვლას, როდესაც იგი ამის საჭიროებას მოითხოვს. დროზე ადრე რომ ამოსვლოდა ძუძუს მოწოვაში ხელს შეუშლიდა. უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელი ძალის გამოვლინებით, რბილი ღრძილებიდან, ისეთი მკვრივი კბილები ამოჰყავს და თანაც ზუსტად თავის დროზე.

უზენაესმა ალლაჰმა მშობლებს ჩვილის მოვლისთვის სულ სხვა გულისხმიერების გრძნობა უბოძა. ყველაფერში სიბრძნით აღსავსე





უზენაეს ალლაჰს ამ შემთხვევაშიც მშობლების გულშიც მოწყალების ესოდენ მნიშვნელოვანი გრძნობა რომ არ მოეთავსებინა, ბავშვის ჭირვეულობას ვინ აიტანდა?!

ადამიანის სხეული საოცარი დაფიქრების ასპარეზი და უზენაესი გამჩენის სიდიადის ბრწყინვალე მოწმეა. მაგრამ ადამიანი, რომელიც ასეთი ფიქრისგან შორს დგას, იგი სულიერი მოთხოვნილებებით დაკავდება და ვნებებზე აყოლილი ცხოველთა დონეზე ჩამოქვეთდება.

## ადამიანის სახე და თითის ანაბეჭდები

**თითის---ანაბეჭდი:**

წმინდა ყურანი გვამცნობს, რომ სიკვდილის შემდეგ ადამიანების გაცოცხლება უზენაესი ალლაჰისათვის ძალიან ადვილია და ადამიანების თითის წვერებზე დიდ ყურადღებას ამახვილებს. დიახ მათი თითის კიდეების შეკრებასა და ახლად შექმნაზე ძალა ჰყოფნის მას. ყოველ ადმიანს განსხვავებული თითის ანაბეჭდი აქვს, რომელიც დიდ გაკვირვებას გამოხატავს ადამიანებში. დღეს დედამიწის ზედაპირზე მცხოვრები თითოეული ადამიანის თითის ანაბეჭდი სხვადასხვანაირია, უფრო მეტიც, კაცობრიობის ისტორიის მანძილზე თითოეული ადამიანის თითის ანაბეჭდიც სხვადასხვანაირია. თითის





ანაბეჭდები დედამიწის ზედაპირზე მცხოვრები ადამიანების პირადობის დამადასტურებელი საბუთია. დედამიწის ზედაპირზე ადამიანის თითის ანაბეჭდი გამოყენებულია ადამიანების პირადობის საბუთად. თითის ანაბეჭდები მეცხრამმეტე საუკუნის ბოლოს იქნა აღმოჩენილი მეცნიერების მიერ. ამის შესახებ ადამიანებმა არაფერი იცოდნენ და მას უბრალოდ თითის ხაზებად მიიჩნევდნენ. იმ პერიოდისათვის წმინდა ყურანი თითების განსაკუთრებულობაზე მიუთითებდა, მაგრამ ეს ყველაფერი ადამიანმა გვიან აღმოაჩინა.

ერთ დღეს, ერთი პიროვნება კეთილშობილ ომერთან მივიდა და უთხრა:

ჭადრაკის გამოგონებით აღფრთოვანებული ვარ. ჭადრაკის დაფის სიგრძე და სიგანე სულ რაღაც რამდენიმე ათეული სმ-სგან შესდგება, მაგრამ მასზე ადამიანმა მილიონი სახის სვლები რომ შეასრულოს ყველა თამაში ერთმანეთისგან აუცილებლად განსხვავებული იქნება. არცერთი თამაში მეორის მსგავსი არ იქნება.

კეთილშობილმა ომერმა მიუგო:

მინდა გითხრა, რომ ჭადრაკზე უფრო საოცარი რამ არსებობს. ადამიანის სახის სიმაღლე და სიფართეც თითო მტკაველისგან შესდგება. მასზე წარბების, თვალის, ცხვირის პირისა სხვა ორგანოების ადგილები არავითარ შემთხვევაში





არ შეიცვლება. მაგრამ მიუხედავად ამისა, განურჩევლად აღმოსავლეთისა თუ დასავლეთისა, არ მოიპოვება ისეთი ორი ადამიანი, რომლის სახეები ერთმანეთისგან განურჩეველი იქნება. რაოდენ დიადი და განუსაზღვრელია უზენაესი ალლაჰის ძალა, რომელმაც ასეთ პატარა სახის კანზე ესოდენ განსხვავებები წარმოგვიდგინა. *(რაზი, თეფსირი, IV, 179-180. (სურა ბაყარა 164)*

ამაზე უფრო საოცარი ადამიანის თითის ანაბეჭდია. დღეს უამრავი კომპიუტერი და კარი თითის ანაბეჭდებით იხსნება. ვინაიდან ყოველი ადამიანის თითის ანაბეჭდი ერთმანეთისგან სრულიად განსხვავდება. უფრო მეტიც, ადამიანის თითოეული თითის ანაბეჭდიც კი განსხვავებულია.

თითის ანაბეჭდების განსხვავებულობა მე-19 საუკუნის ბოლოს იქნა აღმოჩენილი და იგი დღეს დღეობით იურიდიულ სფეროში აქტიურად გამოიყენება. გარდა ამისა, არსებობს ადამიანის თითის ანაბეჭდების გამოკვლევის სამეცნიერო სფერო, რომელსაც დაქტილოსკოპია ეწოდება.

უზენაესი ალლაჰი, ამის შესახებ ყურადღებას 1400 წლის წინ ზეგარდმოვლენილ წმინდა ყურანის აიათებში ამახვილებს. ის გვახსენებს, რომ როდესაც განკითხვის დღეს ადამიანის სხეულს ხელახლა გააცოცხლებს, თითის ანა-





ბეჭდებსაც კი ძველ მდგომარეობაში დააბრუნებს.

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ასე ბრძანებს: **„განა თვლის ადამიანი, რომ ვერ შევყრით მის ძვლებს? დიახ! მძლენი ვართ იმაზე, რომ თავიდანვე მოვაწყოთ თითთა წვერნი მისი.“** *(სურა ყიამეთი, აიათი 3-4)*

როგორც ვხედავთ, წმინდა ყურანი, მეცნიერული თვალსაზრისით, ყოველთვის წინ დგას, ხოლო ადამიანის მეცნიერება კი მის ცნებებს ამტკიცებს და შემდეგ ჩნდება.

როგორც თითის ანაბეჭდები, ასევე ადამიანის თვალებიც ერთმანეთისგან განსხვავდება. აპარატები დღეს თავის მფლობელს თვალებით ცნობს.

რამდენად დიადი და უზენაესია ალლაჰი, რომელმაც თვალის 1 სმ2 ოდენა პატარა სფეროზე ესოდენ განსხვავებები გააჩინა.

## გენეტიკური სასწაული

ახალი აღმოჩენები, რომლებიც ჩვენს ეპოქაში გენეტიკურმა მეცნიერებამ აღმოაჩინა, არის ის, რომ თითოეულ ადამიანს პიროვნებისთვის დამახასიათებელი სხვადასხვა კოდი გააჩნია.





უფრო მეტიც, ადამიანში არსებული გენი იმდენად პატარა არის, რომ დედამიწაზე არსებული ყოველი არსების გენები ერთად რომ შეკრიბო, თერძის სათითურსაც კი არ გაავსებს.

გენი, რომელიც მიკროსკოპის საშუალებითაც კი შეუმჩნეველია, ცოცხალი ორგანიზმის უჯრედებშია მოთავსებული და ყოველ ადამიანს, ცხოველსა თუ მცენარეს გარკვეულ თვისებას ანიჭებს. მცირე მოცულობის ასეთი გენები, ექვს მილიარდზე მეტი მოსახლეობის, თითოეულ ინდივიდს განსაკუთრებულ თვისებას ანიჭებს.

ასეთი მცირე მოცულობის გენი, როგორ ახერხებს და უთვალავი ცოცხალი ორგანიზმის თვისებებს როგორ იტევს? როგორ ხდება, რომ წარმოუდგენლად პატარა ადგილას, თითოეული ცოცხალი ორგანიზმის ფსიქიკის ჩათვლით, ყველა თვისებას მტკიცედ ინახავს?

იმ პატარა გენში, რომლის დანახვა ჩვეულებრივი მიკროსკოპის საშუალებითაც კი შეუძლებელია, დედამიწაზე ყოველი ცოცხალი არსების სიცოცხლეს ასე უნაკლოდ მართავს. სახეზეა უზენაესი ალლაჰის სიბრძნის, სიდიადისა და ყოვლისმცოდნების გამოვლინება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„აკი შენმა ღმერთმა ადამის შვილთა წელიდან მათივე შთამომავლობა გამოიყვანა და საკუთარი თავის წინააღმდეგ ამოწმებინა“: „განა არა**





**ვარ თქვენი ღმერთი მე ?“ უთხრეს: „დიახ, ვაღიარეთ ჩვენ.“ უეჭველად, ჩვენ არ ვუწყოდით ამას, რომ არ ეთქვათ აღდგომის დღეს.“** *(სურა აღრაფი, აიათი 172 )*

თუმცა, ჩვენს ეპოქაში აღმოჩენილი ეს და სხვა მსგავსი ძალისა და ხელოვნების ღვთიური გამოვლინებების წინაშე ადამიანის გონება უძლური რჩება. აქედან გამომდინარეა, რომ ჯერ კიდევ მე-19-ე საუკუნეში ზია ფაშამ შემდეგი ბრძნული სიტყვები წარმოთქვა:

„დიდება უზენაეს ალლაჰს, რომელმაც თავისი ხელოვნებისა და ძალის წინაშე ყველაზე დიდი მეცნიერების გონებაც კი უძლური დატოვა...“

## ვინ არის ის, ვინც სხეულში ორგანოთა მუშაობას მართავს?

ადამიანი თავდაპირველად საკუთარ თავში, ხოლო შემდეგ კი ცა - დედამიწაზე არსებულ ყოველ ცოცხალ არსებაში უნდა ხედავდეს შემოქმედს და აღიაროს, რომ ყველაფერი უზენაეს ალლაჰზეა დამოკიდებული. ჩვენს სხეულში თითქმის ყველა ფუნქცია ჩვენი ჩარევის გარეშე სრულდება. როგორიცაა: გულისცემა, სუნთქვა და სხვა ორგანოებისა თუ უჯრედების შიდა ფუნქციების კავშირები და ურთიერთდახმარება. სხეულში არსებული ორგანოების, რომლებიც საოცარებით სავსე ღვთიური





ჰარმონიით ფუნქციონირებს, მათი მართვის უფლება ჩვენთვის, რომ ჩაებარებინათ, რამდენ ხანს შევძლებდით თუნდაც ერთი ორგანოს მუშაობის კონტროლს? ვერ გავუძლებდით და ვინ იცის სხეულს რამდენ შეცდომას დავაშვებინებდით.

მართლაც რაოდენ საოცარია და ყველანი მომსწრე ვართ, რომ დაახლოებით ათ ტონიანი სპიოლო უზენაესი ალლაჰის ბრძანებით 10 წლის ბავშვს ემორჩილება. ხოლო პატარა ვირუსი, რომლის ცოცხალი თვალით დანახვა შეუძლებელია, როგორ ანადგურებს უამრავ დიდ და ძლიერ სხეულებს.

ძალა და შესაძლებლობა, რომელიც ადამიანს გააჩნია არ უნდა ვიფიქროთ, რომ მას თან დაჰყვა. ადამიანი არასოდეს უნდა გაამაყდეს და წყალობის მომცემი უზენაესი ალლაჰი არ უნდა დაივიწყოს. მას განუწყვეტლივ მადლიერებას უნდა სწირავდეს და უნდა გაითავისოს, რომ დიადი ძალის წინაშე ის არაფერია.

მოკლედ, ჩვენ აქამდე ადამიანის სხეულში არსებული უთვალავი ღვთიური სიბრძნისა და ძალის გამოვლენის, მხოლოდ რამდენიმე მაგალითი მოვიყვანეთ. თუკი ადამიანზე, ყურადღებით დავფიქრდებით გამოჩნდება, რომ უზენაესმა ალლაჰმა მას უთვალავი იდუმალი სიბრძნე უბოძა. შესაძლებელია, ადამიანის





სხეულის თითოეულ იოტის ოდენა ადგილის შესახებ ტომები დაიწეროს.

## რატომ გააჩინა ალლაჰმა ადამიანი?

რა არის ადამიანის გაჩენის ძირითადი მიზანი, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა ყველაზე უფრო სრულყოფილ, არსებად გააჩინა! რას მოითხოვს მისგან უზენაესი ალლაჰი და რა პასუხისმგებლობა დააკისრა მას?

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„ნუთუ ჩათვალეთ, რომ ჩვენ გაგაჩინეთ ტყუილუბრალოდ და რომ თქვენ ჩვენთან არ იქნებით მობრუნებულნი?“** *სურა მუ'მინუნი, აიათი 115)*

**„და მე არ გამიჩენია ჯინები და ადამიანები, თუ არა ჩემდამი თაყვანისცემისთვის.“** *(სურა ზარიათი აიათი 56).*

ადამიანი ვალდებულია, სხეულში არსებული თითოეული უჯრედის გამო მადლიერება გამოხატოს. ეს კი —ღვთისმსახურების შესრულებით, მოწყალების გაცემით, მოთმინებით, ქველმოქმედებითა და სიკეთის თესვითაა შესაძლებელი. ვინაიდან ყველა წყალობას სამაგიერო ახლავს და ამისათვის ალლაჰის წინაშე ქედის მოხრაა აუცილებელი.





უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

*„ადამიანმა საჭიროა თითოეული სახსრისთვის, ყოველ დღეს მოწყალება გასცეს. მოწყალებაა მასზე დახმარება, ვისაც სამგზავრო ცხოველზე შეჯდომა უნდა და უძნელდება ან მასზე ტვირთის აკიდვა უნდა და დამოუკიდებლად ვერ ახერხებს. თბილი სიტყვა მოწყალებაა, სალოცავად მეჩეთში წასვლისას გადადგმული თითოეული ნაბიჯი მოწყალებაა, უცნობისთვის გზის სწავლებაც მოწყალეებაა". (ბუჰარი, ჯიჰადი, 72, იხილეთ, მუსლიმი, ზექათი, 56)*

ყოველდღე, თითოეული ძვლისა და სახსარის გამო მოწყალების გაცემაა საჭირო. ალლაჰის ქება დიდება და ხსენება მოწყალებაა. „ლა ილაჰე ილლელლაჰ", ამ სიტყვების წარმოთქმა მოწყალებაა, ყოველი თექბირის (ალლაჰის დიდების) წარმოთქმა მოწყალებაა, ადამიანების სიკეთისკენ მოწოდება მოწყალებაა, ბოროტებისგან განრიდება მოწყალებაა... *(მუსლიმი, მუსაფირინი 84, ზექათი 56. იხილეთ ბუჰარი, სულჰი 11 ჯიჰადი 72, 128)*

კიდევ სხვა გადმოცემის მიხედვით მოწყალებაა:

- ორ ადამიანს შორის სამართლიანი განსჯა, გზის გაწმენდა და ა.შ. *(ბუჰარი, სულჰი 11 ჯიჰადი 72, 128, მუსლიმი ზექათი 56)*

აუცილებელია, ამქვეყნად ვიყოთ უზენაესი ალლაჰის გულწრფელი ღვთისმსახური. სი-





ცოცხლე ღვთისმსახურებაში, მორჩილებაში, სიკეთესა და ქველმოქმედაბში გავატაროთ და საიქიოსთვის საუკეთესოდ მომზადებული ვიყოთ.

## სიკვდილის იდუმალების ამოხსნა

მუჰამმედ ბინ ქალბ ელ ქურაზი ასე გადმოგვცემს:

მშვენიერი დრო იყო, როდესაც კეთილშობილ ომარ ბინ აბდულაზიზს შუქმოფენილ მედინაში შევხვდი, მაშინ იგი საკმაოდ სიმპათიური და წარმოსადეგი შესახედაობის ახალგაზრდა იყო, რომელიც სიუხვეში ცხოვრობდა. მას შემდეგ, რაც ის ჰალიფად იქნა არჩეული, ნება ვითხოვე და მის წინაშე წარვსდექი. როდესაც სახეზე შევხედე დიდ ხანს გაოცებული მივჩერდი.

მან მკითხა: „— ო, მუჰამმედ, რატომ მიყურებ ასე გაკვირვებული ?“

— ო, მართლმორწმუნეთა მბრძანებელო! სახეზე ფერი არ გაქვთ, სხეულს სიბერე დასტყობია, თმაში ჭაღარა გაგრევია და გაგთხელებია. ამიტომაც დანახვისთანავე განცვიფრება ვერ დავფარე, მივუგე მე.





ამ სიტყვების შემდეგ, პატივცემულ ომარ ბინ აბდულაზიზმა მითხრა:

ო მუჰამმედ, ვინ იცის როგორ გაგიკვირდება მაშინ, როცა გარდაცვალებიდან სამი დღის შემდეგ საფლავში დამინახავ. მაშინ თვალები ჭიანჭველების მიერ ამოჭმული, სახე ჩამოშვებული, ცხვირი და პირი შეუხედავი მექნება. აი მაშინ კი საერთოდ ვეღარ მიცნობ და უფრო მეტად გაკვირებული დარჩები. ახლა კი ამ ყველაფერს თავი დავანებოთ და იბნი აბბასის მიერ გადმოცემული ჰადისი გამიმეორე... *(ჰაქიმ, IV, 300/7706)*

ადამიანმა თავის მომავალზე უნდა იფიქროს. როგორი იქნება მისი უკანასკნელი ამოსუნთქვა, რა მოელის საფლავში, იმქვეყნად რა ადგილს დაიჭერს. სწორედ, ესენია ადამიანისთვის ყველაზე მნიშვნელოვანი იდუმალებანი. ე. ი. ადამიანმა უნდა შეძლოს ის, რომ აკვნიდან საფლავს შორის განვლილი გზის საიდუმლოება – ამქვეყნად მოვლენა და საიქიო ცხოვრებაში გამგზავრება შეიცნოს, გაითავისოს. ადამიანმა ეს იდუმალება უნდა ამოხსნას და სამარადისო ბედნიერების მოპოვების მიზნით ყოველგვარი ძალები უნდა გამოიყენოს.

ადამიანმა, საკუთარ წარმავლობაზე უნდა იფიქროს. ვინაიდან ეს უდავო ჭეშმარიტებაა.





**„ყოველივე ვინც მასზეა, წარმავალია.“** *(სურა რაჰმანი, აიათი 26).*

დადგება დღე, რომელსაც ხვალინდელი დღე აღარ მოჰყვება! თუმცა ის დღე, ყველასათვის იდუმალია! უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ჭეშმარიტებით მოვა სიკვდილის სიმთვრალე და ეთქმება: აჰა, ეს არის ის, რასაც შენ მუდამ გაურბოდი! და ჩაიბერება საყვირში. სწორედ ესაა აღთქმული დღე!“** *(სურა ყააფი, აიათი 19-20)*

ყველანი ამ ქვეყანას ერთნაირად ალლაჰის ნებით ევლინება. ამქვეყნიური ცხოვრების გავლის (რომელიც ვნებებით გაჯერებული ქცევებითა და დაბრკოლებებითაა აღსავსე) შემდეგ, როდესაც ადამიანი ამ ვიწრო დერეფანს გაივლის, სამარადისო ცხოვრებაში გადაინაცვლებს.

დედამიწა სახლს ჰგავს, რომელსაც ორი კარი გააჩნია. ადამიდან მოყოლებული ქვეყანა ადამიანებით ბევრჯერ გავსილა და დაცარიელებულა. ახლა ისინი სად არიან? რამდენიმე ხნის შემდეგ ჩვენ სად ვიქნებით? ეს იდუმალებაა... თუმცა ეს სინამდვილეა, რომ მჩაგვრელებს თუ ჩაგრულებს, ღვთისმოშიშებს თუ თვალთმაქცებს სიკვდილმა მოუსწრო და ახლა ისინი სამარადისო ცხოვრების დასაწყისის, ქვეყნიერების დასასრულის მოლოდინში არიან...





საკმარისია წამით დაფიქრება, რომ გავიხსენოთ მიწა, რომელზედაც დავიარებით, მასში მილიონობით ადამიანი და ცოცხალი არსებაა მიბარებული. ხვალ, ჩვენც ჩვენივე ნამოქმედარით მიწას მიგვაბარებენ. მაშინ კი დაიწყება მოგზაურობა მარადიული ცხოვრებისკენ. დავფიქრდეთ, რომელი უფრო უკეთესია, წამიერი სიამტკბილობა, თუ მარადიული ბედნიერება?

უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: **„როცა იხილავენ იმ (ქვეყნიერების აღსასრულის) დღეს, მოეჩვენებათ თითქოსდა ერთი საღამო ან ერთი დილა დაჰყვეს (საფლავებში და დედამიწაზე)!“** *(სურა ნაზიღათი, აიათი 46).*

როგორც აიათშია ნაბრძანები, უზენაესი ალლაჰი გვამცნობს, რომ ამქვეყნიური ცხოვრება საიქიო ცხოვრებასთან შედარებით ძალიან ხანმოკლეა.

## სიკვდილზე ფიქრი

უკეთილშობილესი შუამავალი სიკვდილის ხშირად გახსენებას მოგვიწოდებს. მას, ჩვენი ამქვეყნიურ ფიქრების მორევში ჩაძირვა არ სურდა.

გასაოცარია იმ ადამიანის მდგომარეობა, რომელმაც მიუხედავად იმისა, რომ სამარადისო სამყოფელი დაიჯერა, თუმცა მთელი სიცო-





ცხლე, მაინც მაცდური ქვეყნისთვის გახარჯა. (ქუდაი, სიჰაბულ აჰბარ. 385)

ადამიანი, რომელიც იფიქრებს რომ ერთ დღეს ამ ქყვეყანას დატოვებს და მის მიერ ჩადენილი სიკეთესა თუ ბოროტებასთან ერთად დარჩება, იგი ცოდვებს განერიდება და შეეცდება კეთილი საქციელებით შემოიფარგლოს. ფიქრი იმის შესახებ, რომ ერთ დღეს იგი უნდა მოკვდეს, ხელს უწყობს, რომ ცხოვრება უფრო დისციპლინირებული ჰქონდეს და საიქიო ცხოვრებისთვის იზრუნოს. ვინაიდან უკეთილშობილესი შუამავალი ჰადისში ბრძანებს:

*„სიკვდილი ხშირად გაიხსენეთ, ვინაიდან სიკვდილის გახსენება ადამიანს ცოდვებისგან განწმენდს და ამ ქვეყანასთან მიმართებაში ნაკლებად ყურადღებიანი გახდება. თუკი სიმდიდრის დროს სიკვდილზე იფიქრებთ, ეს თქვენ სიმდიდრის უბედურებებისგან დაგიცავთ, ხოლო თუ სიღარიბის დროს იფიქრებთ სიკვდილზე მაშინ, ეს ცხოვრების კმაყოფილებას გაგრძნობინებთ“. (სუიუთი ჯამიუ'ს-საღირ, 1, 47)*

შუამავალი სიკვდილზე დაფიქრებას მოგვიწოდებს და გვამცნობს:

*„მე თქვენთვის საფლავის მონახულება აკრძალული მქონდა, ამის შემდეგ შეგიძლიათ მოინახულოთ. ვინაიდან საფლავის მონახულე-*





*ბა საიქიოს გაგახსენებთ". (თირმიზი, ჯენაიზი, 60; მუსლიმ ჯენაიზ, 160)*

*„სიკვდილზე და სიკვდილის შემდეგ სხეულისა და ძვლების გახრწნაზე იფიქრეთ. ვისაც ბედნიერი საიქიო ცხოვრება სურს, ამქვეყნიურ მაცდურ მორთულ-მოკაზმულობას განერიდოს". (თირმიზი, ყიამეთი, 24)*

*„უზენაეს ალლაჰს უყვარს ის, ვინც ხშირად სიკვდილზე ფიქრობს". (ჰეისემი X, 325)*

ერთ-ერთმა თანამიმდევარმა უკეთილშობილეს შუამავალს ჰკითხა:

- ვინ არის ყველაზე გონიერი მორწმუნე?

ალლაჰის შუამავალმა მიუგო:

*,,გონიერი მორწმუნეა ის, ვინც სიკვდილს ხშირად იხსენებს და საიმისოდ საუკეთესოდ ემზადება. სწორედ ესენი არიან ნამდვილად გონიერნი". (იბნი მაჯე, ზუჰდი, 31)*

## ძვირფასი თანამიმდევრების (საჰაბეები) სიკვდილზე ფიქრი

ებუ ბექრმა ერთ-ერთი ქადაგების დროს ასე წარმოთქვა:

,,სად წავიდნენ ის საყვარელი და ლამაზი გარეგნობის ადამიანები? სად წავიდნენ ის





ახალგაზრდობით თვითდაჯერებული მამაცე-ბი? სად წავიდნენ ის ქვეყნის მმართველი ხე-ლისუფლები, რომლებიც პომპეზურ ქალაქე-ბს აშენებდნენ და ირგვლივ მაღალ გალავანს ავლებდნენ? სად წავიდნენ ის ბრძოლის ვე-ლზე დაუმარცხებელი გმირები? დრომ ყოვე-ლი მათგანი მიწასთან გაასწორა, თითოეული მათგანი მიწის სიბნელემ ჩაყლაპა. იჩქარეთ, იჩქარეთ! ნუ დაკარგავთ დროს, გონს მოეგეთ და დროულად მოემზადეთ სიკვდილის შემდეგ ცხოვრებისთვის. თავი გადაირჩინეთ, თავი გა-დაირჩინეთ!“ *(იბნულ ჯევზი, ზემმულ ჰევა, გვ. 668; ნადრათუნ ნაიმ III, 960)*

მართლმორწმუნეთა დედა, ძვირფასი აიშე მოგვითხრობს:

„ერთხელ ჯოჯოხეთის შესახებ დავფიქრდი და ავტირდი, როდესაც ალლაჰის შუამავალმა მტირალი დამინახა მკითხა:

— აიშე, რა მოგივიდა?

— ჯოჯოხეთზე დავფიქრდი და ამიტომაც ავტირდი. თქვენ, როგორც შუამავლები განკი-თხვის დღეს ოჯახის წევრებს გაიხსენებთ?

ალლაჰის შუამავალმა მიპასუხა:

-სამი ადგილი არსებობს, სადაც ადამიანი სხვაზე არ იფიქრებს:





1. სასწორი, როდესაც ნამოქმედარი იწონება და ყველა იმის მოლოდინშია, თუ რომელი მხარე გადაწონის.

2. ანგარიშსწორების მოედანი: სანამ გაიცემა ბრძანება ყველა იმის ფიქრშია, ნეტავ ნამოქმედართა წიგნს მარჯვენა თუ მარცხენა ხელში ჩააბარებენ ან წინა მხრიდან თუ უკნიდან გადასცემენ. **„მაშინ ვისაც ებოძება თავისი წიგნი მარჯვენაში იტყვის: -აჰა, წაიკითხეთ ჩემი წიგნი!“** *(სურა ჰაყყეთი, აიათი 19)* „მაგრამ ვისაც მიეცა თავისი წიგნი - მარცხენაში, იტყვის: ნეტავ, არ მომცემოდა ჩემი წიგნი.“ *(სურა ჰაყყეთი, აიათი 25)*

3. ბეწვის ხიდი როდესაც ჯოჯოხეთის ზურგზე გაიჭიმება, რომლის ორივე მხარე ეკლებითა და ანკესებითაა სავსე. უზენაესი ალლაჰი, ამ ანკესებზე წამოაგებს გაჩენილთაგან დასჯილებს და ჯოჯოხეთში უკრავს თავს. აი, ამ დროს ადამიანი არავისზე ფიქრობს, სანამ არ გაიგებს, რომ ამ ანკესებს გადაურჩება. *(ჰაქიმი, IV, 622, 8722)*

უსეიდ ბინ ჰუდაირი, თანამიმდევართაგან დაფასებული და ღირსეული პიროვნება იყო. იგი ხშირად იტყოდა:

„რომ შემძლებოდა ამ სამ მდგომარეობაზე ხშირად ფიქრი, ეჭვიც არ გამიჩნდებოდა, რომ სამოთხის ღირსი ვიქნებოდი“:

1. ყურანის კითხვის ან მოსმენის დროს მთელი სულიერებით განმსჭვალულვიყავ.





2. როდესაც უკეთილშობილესი შუამავლის საუბრებს ვისმენდი, ის სულიერება შემენარჩუნებინა, რასაც იმ წუთებში ვგრძნობდი.

3. მიცვალებულის წაღებისას განცდილი გრძნობები არ დამვიწყებოდა. როდესაც სადმე გასვენებაში წავიდოდი საკუთარ თავს სულ ვეკითხებოდი და ვფიქრობდი: „ნეტავი როცა მოვკვდები როგორი იქნება ჩემი მდგომარეობა? მე როგორ მომექცევიან და ბოლოს სად გამგზავნიან? *(იხილეთ, აჰმედ, IV, 351; ჰაქიმი, III, 326-5260)*

## სიკვდილზე ფიქრის სარგებლიანობა

ადამიანების დარიგებისთვის სიკვდილიც საკმარისია. როგორც აღნიშნულ ჰადისშია გამოხატული, გონიერი და მოაზროვნე პიროვნებისთვის სიკვდილში უამრავი დარიგება არსებობს.

ამ ქყვეყნიური წარმავალი ქონების, თანამდებობის, ვნების გადაჭარბებული სიყვარული და მისი გულით შეყვარება, სულიერი დაავადებების დასაბამია. სიავე, შური, სიამაყე, თვალთმაქცობა და ვნების სასიამოვნო გრძნობები კი, ამქვეყნიური სიყვარულის პროდუქტია. იმისათვის, რომ ასეთი ცუდი სულიერი სენისა





და თვისებებისგან დავიცვათ საკუთარი თავი, სასარგებლო სამკურნალო საშუალებათაგან ერთ-ერთი სიკვდილზე, საფლავსა და იმქვეყნიურ მდგომარეებზე დაფიქრებაა.

მისტიკის[13] ძირითადი მიზანია ადამიანში დაამარცხოს ვნებები და იგი ეგოიზმის, სიამაყის, ამპარტავნობისგან დაიფაროს და გული ამქვეყნის მოზღვავებულ სიყვარულს განარიდოს.

მუსლიმთა უმაღლესი მმართველობის დროს, სასაფლაოებისთვის ადგილი ქალაქის ტერიტორიაზე ქუჩის მიმდებარედ ან მეჩეთის ეზოში იყო გამოყოფილი. ადამიანი, რომელიც ხშირად საფლავს დაინახავს, სიკვდილი გაახსენდება და მიეცემა ფიქრს, რომ ერთ დღეს ისიც საფლავის მკვიდრი გახდება და ამქვეყნიურ ცხოვრებასაც შესაბამისად შეიყვარებს.

სიკვდილის ხშირი გახსენებით, ადამიანი სულის დაჟინებულ ვნებებს განერიდება. იგი საიქიო ცხოვრებისთვის შესაბამის მზადებას შეუდგება, რაც მას დაიფარავს უკანასკნელი ამოსუნთქვის დროს განსაცდელი გულისდამწველი სინანულისგან.

უზენაესი ალლაჰი გვატყობინებს, რომ სიკვდილის დროს გონს მოგებული ადამიანი

13. მოძღვრება, რომელიც "საღვთო წერილში", ეძებს დაფ -რულ აზრებს. 3. იდუმალი რამ.





მწარე სინანულით შემდეგ სიტყვებს წარმოთქვამს: **„და გაიღეთ მოწყალება იქიდან, რაც ჩვენ მოგმადლეთ, ვიდრელა სიკვდილი გეწეოდეთ თქვენგან რომელიმეს. მაშინ ასე იტყვის: ღმერთო ჩემო! განა არ შეიძლებოდა გადაგევადებინა ჩემთვის მცირე ხნით. ამგვარად, მოწყალებას გავიღებდი და ვიქნებოდი საუკეთესოთაგანი.“** *(სურა მუნაფიყუნი, აიათი 10)*

სინანულისა და თავდაუღწეველი მდგომარეობის თავიდან ასაცილებლად დროზე მოვეგოთ გონს. საჭიროა საიქიო ცხოვრების ბედნიერებისთვის მოვემზადოთ, სანამ გვაქვს ამის დრო და საშუალება.

ჰასან ბასრი ერთი პიროვნების გასვენებას ესწრებოდა. მიცვალებულის დასაფლავების შემდეგ გვერდით მყოფ პიროვნებას მიუბრუნდა და ჰკითხა:

ნეტავი აწგარდაცვლილი ამქვეყნად დაბრუნებაზე, უფრო მეტი კეთილი საქმეების გაკეთებაზე, ბევრი ღვთისმსახურების შესრულებაზე და ჩადენილი ცოდვებისთვის პატიების თხოვნაზე ფიქრობდა?

პიროვნებამ მიუგო:

-დიახ, ბუნებრივია ფიქრობდა.

ამ სიტყვების შემდეგ ჰასან ბასრიმ შემდეგი სიტყვები წარმოთქვა:





ჩვენ რა გვემართება და არ ვფიქრობთ ასე? *(იბნულ ჯევზი, ელ ჰასენულ ბასრი)*

## თავზარდამცემი სიკვდილისთვის მზადება

ჰასან ბასრი გადმოგვცემს:

„ორი ისეთი დღე და ღამე არსებობს, რომ ადამიანებს არც სმენიათ და არც უნახავთ.

პირველი ღამე- საფლავში იქაურ მკვიდრებთან ერთად გატარებული ღამეა, სადაც მანამდე არ ყოფილა.

მეორე კი- ის ღამეა, გათენებისას ამ ქვეყნიური ყველაფრის დასასრულია და იწყება დღე, რომელსაც საღამო აღარ მოყვება.

რაც შეეხება თავზარდამცემ ორ დღეს: პირველი ის დღეა, როდესაც უზენაესი ალლაჰის მაცნე გამცნობს დიადი გამჩენი შენგან კმაყოფილი არის თუ არა. გაცნობებს- სამთხეში შესვლა გერგო წილად თუ აუტანელი ტანჯვით მოცული ჯოჯოხეთი.

მეორე დღე კი ის არის, როდესაც უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგები და ელოდები ნამოქმედართა წიგნს მარჯვენა ხელში მოგცემენ თუ მარცხენაში". (იხილეთ; იბნი ჯევზი, ეზ-ზეჰრულ ფათიჰი, გვ, 25; ებულ ფერეჯ აბდურრაჰმან; ეჰვალულ ყუბურ. გვ. 154)





ადამიანისთვის ყველაზე თავზარდამცემი სიკვდილია, თუმცა მასზე უფრო დიდი უბედურება სიკვდილის მოლოდინში არ ყოფნა, მისი დავიწყება და ღირსეული ქმედებებისგან შორს ყოფნაა. გონიერი ადამიანის ვალი გარდაცვალებამდე სიკვდილისთვის მომზადება და სულის ბოროტი ვნებებისგან განწმენდაა.

შეიხი საიდი ამბობდა:

„ო, ჩემო სულიერო ძმავ! ბოლოს მაინც მიწად იქცევი! თავმდაბალი იყავი მანამ, სანამ სიკვდილი გეწვეოდეს!".

ომარი კი ბრძანებდა:

„საკუთარი თავი განკითხეთ მანამ, სანამ ანგარიშსწორების დღეს განიკითხებოდეთ! უდიდესი წარსდგომის დღისთვის (უზენაესი ალლაჰის წინაშე წარსდგომის დღე) მოიკაზმენით! უდავოდ ადვილი იქნება მისთვის განიკთხვის დღეს ანგარიშსწორება, ვინც საკუთარ თავს ამქვეყნად განკითხავს". *(თირმიზი, ყიამეთი, 25-2459)*

როდესაც ჩვენი წარმავალი სხეული მიწაში მოხვდება შვილები, ადგილ-მამული და ქონება, ყველაფერი რაც გვებადა ამქვეყნად დარჩება. ჩვენ კი ჩვენივე ნამოქმედართან ერთად მიწის სიბნელეში ჩავიმალებით. იქ კი როგორც სუდარა, რომელშიც გაგვახვიეს, ასევე ჩვენი სხეულიც მიწად იქცევა.





იმამი გაზალი გადმოგვცემს:

სიკვდილის შემდეგ ადამიანთან მხოლოდ სამი თვისება დარჩება:

1. გულის სისუფთავე - გულის ამქვეყნიური, ყოველგვარი სიბინძურისგან განწმენდა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, ნეტარ იქმნა (სული), ვინც განწმინდა იგი!“** *(სურა შემსი, აიათი 9)*

2. ალლაჰის ხშირი ხსენებით მასთან სიახლოვე. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: ***„რომელთაც ირწმუნეს, ალლაჰის ხსენებით იჯერეს გულნი მათნი. დიახ, მხოლოდ ალლაჰის ხსენებით ჰპოვებს გულნი სიმშვიდეს!“*** *(სურა რაღდი, აიათი 28)*

3. ალლაჰის გულისათვის სიყვარულით განწყობა. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უთხარი შენ (მუჰამმედ): თუ გიყვართ ალლაჰი, გამომყევით მე, რომ ალლაჰმა შეგიყვაროთ თქვენ და შეგინდოთ ცოდვები თქვენი, რადგან ალლაჰი შემწყნარებელი და მწყალობელია!“** *(სურა ალი იმრანი, აიათი 31)*

გულის განწმენდა, მხოლოდ უზენაესი ალლაჰის გულით შეცნობითაა შესაძლებელი. ალლაჰის გულით შეცნობა კი გამჩენის ხშირი ხსენებითა და ფიქრით არის შესაძლებელი. სწორედ, ეს სამი თვისება ადამიანის გადარჩენის საწინდარია. *(რუჰულ ბეიანი, XI. 274)*





თუ ადამიანი ხვალისთვის სათანადოდ მოემზადება, სიკვდილის შიში აღარ შეაწუხებს.

ბიშრი ბიმ ჰარისი ამბობდა:

„საფლავი რაოდენ კარგი ადგილია მისთვის, ვინც უზენაესი ალლაჰის გულწრფელი მორჩილია“.

მევლანა კი სიკვდილის შესახებ ამბობდა:

ადამიანო! სიკვდილი ისე გეწვევა, როგორც ელოდი. ვინც არ ფიქრობს იმაზე, რომ სიკვდილი ადამიანს გამჩენის წინაშე წარადგენს და სიკვდილს ზიზღით უყურებს, სიკვდილიც მას საზარელი მტრის სახით ეწვევა, ხოლო ის, ვინც მეგობრული თვალით შეჰყურებს, სიკვდილი მას მეგობრის სახით ესტუმრება.

ო, სიკვდილისგან შეშინებულო და გაქცეულო სულო, თუ გინდა გაიგო სინამდვილე გეტყვი, რომ შენ არა სიკვდილის, არამედ შენი ნამოქმედარის გეშინია!

როდესაც სიკვდილს ჩახედავ და შეკრთები, მაშინ არა სიკვდილის გარეგნობა, არამედ შენი სახე გაშინებს. სული შენი ხეს ჰგავს, ხოლო სიკვდილი მასზე შესხმული ფოთლებია. ყოველ ხეს თავისი ჯიშის შესაბამისი ფოთოლი ასხია.

სიკვდილი და განკითხვის დღემდე გასატარებელი საფლავის ცხოვრება, ამქვეყნიური ნამოქმედარის მიხედვით განისაზღვრება.





უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანის ძალიან ბევრ აიათში ამქვეყნიურ და საიქიო მდგომარეობის შესახებ გვიყვება. ღმერთი, ჩვენგან წარმავალი ქვეყნის სიყვარულისა და მჭიდრო დამოკიდებულებისგან განრიდებას მოითხოვს. უფრო მეტ მცდელობას და გარჯას გვიბრძანებს სამარადისო საიქიო ცხოვრებისთვის, ვინაიდან ის დღითი-დღე გვიახლოვდება.

სანამ ცოცხალი ვართ, შევეცადოთ და გამოვასწოროთ ის ნაკლოვანებები, რომლებიც უზენაესი ალლაჰის წინაშე მისი ბრძანებებისა და აკრძალულების მიმართებაში გაგვაჩნია. სანამ დაგვიდგებოდეს ჟამი სიკვდილისა, შევევედროთ უზენაეს ალლაჰს გვაპატიოს ჩვენს მიერ ჩადენილი ცოდვები. აუცილებელია გამოვასწოროთ შეცდომები. ადამიანებს რომლებსაც უსამართლოდ მოვექეცით, ცილისწამება, შეურაცხყოფა ან ჭორაობა, ფიზიკური შეხება ყველა იმ პიროვნებისგან, რომელთა მიმართ ზემოთ ჩამოთვლილი უფლებები გვაქვს შელახული, ვთხოვოთ მიგვიტევონ და შევეცადოთ გადავიხადოთ ადამიანების წინაშე ვალები.

ადამიანს, როდესაც უკიდურესი სიღარიბე ბედნიერებად ეჩვენება, თუმცა ხვალ, როდესაც სამართლის სასწორი დაიდგმება და მისი მისამართით გაისმის სიტყვები: „შენ- სულმდაბალი, საცოდავი, ღატაკი და სრულიად გაკო-





ტრებული ვინმე ხარ. დღეს აქ ვერავის ვერა-ნიარ კუთვნილ უფლებას ვერ დაუბრუნებ და ველარავისგან პატიებას ველარ მოითხოვ“. აი მაშინდელ სინანულს ვერავინ წარმოიდგენს.

ჰალიფა ემევი აბდულმელიქ ბინ მერვანმა, როდესაც სიკვდილის მოახლოება იგრძნო, და-მასკოს მიმდებარე უბანში სეირნობისას ერთ ქალს მოჰკრა თვალი, რომელიც ხელით ტან-საცმელს რეცხავდა და ეს იყო მისი დღიური შემოსავლის წყარო. ამის მნახველმა ჰალიფამ ღრმად ამოიხვნეშა და შემდეგი სიტყვები წარ-მოსთქვა:

„—ეჰ, ნეტავ მე მრეცხავი ვინმე ვყოფილი-ყავი! ლუკმა პური საკუთარი ხელის ოფლით მეპოვნა და ისე მეჭამა. ნეტავ ამქვეყნიურ სა-ქმეებში სიტყვის თქმის უფლება არ მქონოდა“. *(იმამი გაზალი, იჰია, IV, 114.)*

თავზარდამცემი სიკვდილის გახსენე-ბით, სიკვდილისთვის მომზადებით, უზენაესი ალლაჰის მოწყალების იმედი ყოველთვის უნდა ვიქონიოთ.

უქბე ელ-ბეზზარი მოგვითხრობს:

როცა მიცვალებულს სასაფლაოსკენ მიას-ვენებდნენ, ერთ-ერთი ბედუინი მისკენ მი-ბრუნდა და წარმოთქვა:

— გილოცავ მიცვალებულო. რა ბედნიერი ვინმე ხარ შენ. გამიკვირდა და ვკითხე:





— მას რატომ ულოცავ?

მიპასუხა:

—როგორ შემიძლია არ მივულოცო იმ პიროვნებას, რომელიც წარმოუდგენლად ხელგაშლილი და უსაზღვრო მოწყალების მქონე უზენაესი ალლაჰის მიერ დადგენილ სამყოფელში (საფლავში) მიდის. ის ისეთი გამჩენია, რომელის მხრიდანაც სტუმრისთვის გამასპინძლება შეუდარებელია, ხოლო მპატიებლობა -უდიდესი".

მისი სიტყვები იმდენად ეფექტური აღმოჩნდა ჩემთვის და გულში ისეთი წარუშლელი კვალი დატოვა, თითქოს იმ დღემდე მსგავსი სიტყვები არ მქონოდა მოსმენილი. *(ებულ ფერეჯ აბდურრაჰმან, ეჰვალულ ყუბურ გვ, 155)*

## ფიქრის ობიექტები ყურანში

წმინდა ყურანი, გულწრფელი მორწმუნეებისთვის სამყაროსკენ გახსნილი კარია. იგი ფართო ფიქრის სივრცეა. ცა-დედამიწის ენაა. ადამიანისთვის ბოძებული მტკიცებულება და სასწაულია.

უამრავი ნაშრომი ისლამის ლიტერატურაში, რომელიც დაახლოებით 1400 წელია იწერება, ერთი წმინდა წიგნის - ყურანის სიღრმისეულად გაგებას, ადამიანის რაც შეიძლება





ახლოს გაცნობისა და მათი წარმავლობის ახსნას ემსახურება.

ადამიანს, თავისი ბუნებიდან გამომდინარე ფიქრის უნარი გააჩნია. თუმცა იმისათვის, რომ ადამიანის გონებამ ვნებების ვიწრო საზღვრებს თავი დააღწიოს და ჭეშმარიტებისა და სიკეთისკენ მიმართოს, მას სჭირდება დამხმარე. რაშიც მას უზენაესი ალლაჰის წმინდა წიგნი ყურანი დაეხმარება.

გიდი. აქვე აღსანიშნავია ისიც, რომ ყველაზე უფრო მნიშვნელოვანი გიდი, რაღა თქმა უნდა უზენაესი ალლაჰის წმინდა წიგნი ყურანია, ხოლო მისი ცხოვრებაში უპირველესი გამტარებელი, უკეთილშობილესი შუამავალი მუჰამმედია.

წმინდა ყურანი, რომელიც ადამიანებისთვის წყალობად არის გარდმოვლენილი, გულწრფელი მორწმუნეებისთვის სიღრმისეული ფიქრის სამყაროსკენ გახსნილი ბრწყინვალე კარია. იგი ფართო ფიქრის სივრცეა. ცა-დედამიწის ენა, სულის საზრდოს ძვირფასი მტკიცებულებებით სავსე სამარადისო ხაზინა და ადამიანებისთვის ბოძებული სასწაულის მტკიცებულებაა.

წმინდა ყურანი ადამიანისა და სამყაროს განმარტებითი ღვთიური წიგნია. სამყარო, წმინდა ყურანი და ადამიანი, ეს ის მნიშვნელოვანი სამეულია, რომლებსაც ერთმანეთში მყა-





რად აქვთ ფესვები გადგმული. ის, ვინც ყურანს სიღრმისეულად დაუფიქრდება, იგი შეიცნობს საკუთარ თავსა და რა თქმა უნდა, გამჩენს და სიბრძნით აღსავსე ფურცლების ანუ სამყაროს გადაფურცვლას დაიწყებს. ასე ძალიან ბევრ ღვთიურ იდუმალებას ნათელი მოეფინება. მის გულში კი, ჭეშმარიტების ფანჯრები გაიღება.

ვნებები და ეგოისტური გრძნობები ადამიანს სულიერი განადგურებისკენ მიაქანებს. მსგავსი სენის მქონე ადამიანებისთვის მნიშვნელოვან მკურნალს, წმინდა ყურანი წარმოადგენს. უწმინდურობა, ადამიანს პირუტყვზე დაბალ დონეზე დაიყვანს. მისგან გადარჩენის ერთადერთი საშუალება ისევდაისევ წმინდა ყურანშია. სამართალი, მჩაგვრელობად რომ არ გადაიქცეს, საამისოდ მისაღები ზომებიც წმინდა ყურანშია. ადამიანისთვის ნებისმიერ დროს საჭირო ბედნიერების რეცეპტიც, მხოლოდ და მხოლოდ წმინდა ყურანშია.

## ადამიანს წმინდა ყურანი ალლაჰმა შეასწავლა

წმინდა ყურანი უზენაესი ალლაჰის მიერ კაცობრიობისთვის ბოძებული უდიდესი და უძვირფასესი საჩუქარია.





წმინდა ყურანში ნაბრძანებია: **„მოწყალემ შეასწავლა ყურანი, გააჩინა ადამიანი, შეასწავლა მას მჭერმეტყველება.“** *(სურა რაჰმანი, აიათი 1-4)*

უზენაესმა ალლაჰმა უსაზღვრო მოწყალების გამოვლინებად ადამიანს ყურანი შეასწავლა. აგრეთვე ყურანის წყალობით უამრავი სიბრძნე ასწავლა. მაშ ასე: იმისათვის, რომ ადამიანს ეს უდიდესი წყალობა ერგო წილად, უპირველესად საკუთარი სულიერი მხარე უნდა აიმაღლოს. ამის შემდეგ იგი თითოეულ მოქმედებასა და ქცევებში უნდა ცდილობდეს, რომ იყოს ცოცხალი ყურანი. როდესაც ზემოთ აღნიშნულ პირობებს შეასრულებს, ამის შემდეგ ლმობიერი საუბრით გააცნოს მრევლს ისლამის არსი და ძვირფასი ღირებულებები.

## ყველა წიგნი ერთი წიგნისთვის

ისლამის ლიტერატურაში უამრავი ნაშრომი, რომელიც დაახლოებით 1400 წელია იწერება, ერთი „წმინდა წიგნის“ სიღრმისეულად გაგებას, „ადამიანის“ უფრო ახლოს გაცნობას ემსახურება. დედამიწაზე არსებული ყველა ხე კალმად, ხოლო მთელი ზღვები მელნად რომ იქცეს, იმ სიბრძნესა და ჭეშმარიტებას, რომელსაც წმინდა ყურანი შეიცავს, მაინც ვერ აღწერს. ყოველი სიბრძნისა და ცოდნის საიდუმლოება





მასშია ჩადებული. ამქვეყნისა და საიქიოს ბედნიერების გასაღებიც სწორედ მასშია.

წმინდა ყურანის მეცნიერება, ადამიანის ცოდნას ყოველთვის წინ უსწრებს. ჩატარებული ყოველი მეცნიერული აღმოჩენა, ყურანის ჭეშმარიტებებს ამოწმებს და განმარტავს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„სულ მალე ვუჩვენებთ მათ ჩვენს სასწაულებს ცის კაბადონზე და მათ სულებში, რათა განცხადდეს მათთვის, რომ იგი ჭეშმარიტებაა. განა არ კმარა, რომ იგი უწყის ყველაფერს?!“** *(სურა ფუსსილათი, აიათი 53)*

სანამ, წმინდა ყურანის შესახებ კვლევები მიმდინარეობს, ყოველთვის ექნება ადგილი ახალი სასწაულების გამოვლინებას. ამასთან დაკავშირებით, წმინდა შუამავალი გვამცნობს, რომ მეცნიერები ყურანს ვერ შეელევიან და ის მათთვის ამოუწურავი დარჩება.

## წმინდა ყურანი დაფიქრებით უნდა წავიკითხოთ

ისლამის სწავლულები წმინდა ყურანის კითხვის მიზანსა და მნიშვნელობაზე საუბრობენ, ასევე აღნიშნავენ იმასაც, რომ ადამიანე-





ბმა ამქვეყნიურ ცხოვრებაში, ყურანისეული სწავლების მიხედვით უნდა იმოქმედონ.

იმისათვის, რომ ადამიანმა აზროვნების სფერო გაიფართოვოს, არაფერია იმაზე უფრო ეფექტური, როგორც წმინდა ყურანის კითხვა. ვინაიდან იგი, უზენაესი ალლაჰის სიტყვებია. წმინდა ყურანი, ადამიანს ისე შეაცნობს საკუთარ თავს, თითქოს სარკის წინ იდგეს და თავის სახეს აკვირდებოდეს. ყოველი მორწმუნე ვალდებულია, ყურანი სისტემატურად იკითხოს და გააკეთოს დასკვნა, თუ უზენაესი ალლაჰი ამ მტკიცებულებებით მისგან რას მოითხოვს.

ამ თვალსაზრისით ერთი აიათის დაფიქრებითა და გააზრებით წაკითხვა, თავიდან ბოლომდე დაუფიქრებლად წაკითხულ ხათმზე (ყურანი თავიდან ბოლომდე უკლებლივ წაკითხვა) უკეთესია. ვინაიდან, წმინდა ყურანის თითოეულ სიტყვაში სიბრძნე არსებობს. ადამიანი ყურანის სწავლით, მასზე დაფიქრებით, საუკეთესო ზნეობით, სამაგალითო ქცევებითა და მგრძნობიარე გულით, სულიერებით აღსავსე მორწმუნეთა რიგებს შეუერთდება.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„აი სურა, რომელიც ზეგარდმოვავლინეთ და დავადგინეთ იგი კანონად. ჩვენ გარდმოვავლინეთ მასში ცხადი აიათები, ეგების შეიგონოთ!“** *(სურა ნური, აიათი 1),* **„ეს უბიწო წიგნი მოვავლინეთ შენთან, რათა შეიგონონ მისი აიათები და რომ განსაჯონ**





**ბრძენკაცთა, ჭკუასაკითხთა!“** *(სურა სადი, აიათი 29),* **„ნუთუ ისინი ყოველმხრივად არ გაიაზრებენ ყურანს? ან იქნებ გულთა ზედა აზია საკეტნი თვისი?“** *(სურა მუჰამმედი, აიათი 24)*

შუამავალ მუჰამმედს ჰკითხეს: წმინდა ყურანის კითხვისთვის, როგორი კითხვა და ხმა იყო საუკეთესო?

მან ასეთი პასუხი გასცა:

იმ ადამიანის წაკითხული და ხმაა საუკეთესო, ვის გულშიც უზენაესი ალლაჰის სიყვარული და შიში იგრძნობა.

როდესაც ადამიანი ყურანს კითხულობს, სატანა მაშინ უფრო აქტიურობს და მის გულში მოუსვენრობის სინდრომის ჩაგდებას ცდილობს. როდესაც ადამიანი წმინდა ყურანს კითხულობს, მის დაპირებებზე, აკრძალულებსა და ნებადართულების განმარტებებზე ფიქრობს, უფრო დიდი მონდომებითა ცდილობს აკეთოს კეთილი საქმეები. ამიტომაც, იგი საეჭვოს და აკრძალულებს განერიდება. სწორედ ამის გამო, სატანა მთელი ძალით ცდილობს, რომ ადამიანს ყურანის კითხვის დროს მოსვენება არ მისცეს და ყველა ღონეს მიმართოს იმისათვის, რომ კეთილი საქმეების კეთებაში ხელი შეუშალოს. ამიტომაა, ყურანის კითხვის დაწყების წინ უზენაესი ალლაჰი შემდეგი სიტყვების წარმოთქმას ბრძანებს: „ელუზუ ბილლაჰი მი-





ნეშშეიტანირ რეჯიმ“ ანუ „ჩაქოლილი ეშმაკის-გან ალლაჰს მივეკედლები“.

უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათში ბრძანებს: **„მაშ, როცა კითხულობ ყურანს, ჯერ ალლაჰს მიეკედლე, იმ ჩაქოლილი ეშმაკისგან!“** *(სურა ნაჰლი, აიათი 98)*

## როგორ კითხულობდა უკეთილშობილესი შუამავალი წმინდა ყურანს?

შუამავალი, წმინდა ყურანს სრული სიდინჯით, მარცვალ-მარცვალ და სიღრმისეულად კითხულობდა. წმინდა აიათების მნიშვნელობაზე ღრმად დაფიქრდებოდა და ბრძანებებს უმალ ითავისებდა. როდესაც იმ აიათების კითხვას დაიწყებდა, რომელიც უზენაეს ალლაჰს ადიდებდა, შემდეგი მნიშვნელობის სიტყვებს წარმოთქვამდა: **„სუბჰანალლაჰ!** „ალლაჰი ყოველგვარი ნაკლოვანებისგან შორსაა“. ხოლო, როცა ვედრების აიათებს წაიკითხავდა აუცილებლად ვედრებას აღავლენდა. როცა იმ აიათებს წაიკითხავადა, რომელიც უზენაეს ალლაჰზე მიკედლებას მოითხოვდა, მაშინვე მას შეეფარებოდა.





ზოგიერთ აიათს იმდენად ჩაუღრმავდებოდა, დილამდე ფიქრობდა და უზენაეს ალლაჰს ახსენებდა.

ებუ ზერი მოგვითხრობს:

„ერთ ღამეს შუამავალი მუჰამმედი ლოცვისას ფეხზე მდგომიარე ცისკრის მოსვლამდე შემდეგ აიათს იმეორებდა: **„და თუ მათ დასჯი, ეჭვი არ არსებობს, რომ ისინი შენი მსახურნი არიან. და თუ მიუტევებ მათ, ეჭვი არ არსებობს, რომ შენა ხარ ძლევამოსილი, ბრძენი“!** *(სურა მაიდე, აიათი 118, ნესაი, იფთითაჰ, 79; აჰმედ, V, 156)*

ერთ დღესაც წმინდა შუამავალმა ზემოთ მოყვანილი აიათი და სურა იბრაჰიმის 36-ე აიათი წაიკითხა შემდეგ კი ეს ვედრება აღავლინა:

„ჩემო ალლაჰო! ჩემი თანამიმდევრები, ჩემი თანამიმდევრები!“ და თან მხურვალედ ტიროდა. მაშინ უზენაესმა ალლაჰმა ანგელოზ ჯებრაილს უბრძანა:

ჯებრაილ! მართალია გამჩენმა ყველაფერი უწყის, თუმცა (იმისათვის, რომ ეს ადამიანებმაც გაიგონ), წადი და ჰკითხე მუჰამმედს თუ რატომ ტირის?

ჯებრაილი შუამავალს გამოეცხადა. ალლაჰის შუამავალმა მიუგო, რომ თანამიმდევრების მღელვარების გამო ტიროდა. ამის





შესახებ უზენაესმა ალლაჰმა ჯებრაილს უბრძანა:

ჯებრაილ! მუჰამმედს გამოეცხადე და სასიხარულო ამბავი აუწყე, რომ მას თანამიმდევრების გამო უკმაყოფილოს არ დავტოვებთ, და მას არასოდეს ვაწყენინებთ“. *(მუსლიმი, იმანი, 346)*

სწორედაც ალლაჰის შუამავალი თავისი თანამიმდევრების მოყვარული და შემწყალებელი იყო. ზემოთ მოცემულ ძვირფას ჰადისზე ღრმად უნდა დავფიქრდეთ და გამოვცადოთ საკუთარი თავი. როგორ გვიყვარს ის და მისი სიყვარულის დასტურად სუნნეთებს (შუამავლის ნათქვამს, მოწონებულს და ნამოქმედარს) რამდენად ხშირად და მონდომებით ვასრულებთ.

აბდულლაჰ ბინ მესუდი მოგვითხრობს:

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა მიბრძანა:

-ყურანს წამიკითხავ?

მე ვუპასუხე:

ო ალლაჰის შუამავალო! მაშინ, როცა წმინდა ყურანი თქვენ გარდმოგევლინათ მე როგორ შემიძლია ის წაგიკითხოთ. ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

„მე ყურანის მოსმენა სხვებისგანაც მიყვარს. ამ სიტყვების შემდეგ მეც სურა ნისას კითხვა დავიწყე. როდესაც 41-ე აიათს მივაღწიე და წავიკითხე - „და როგორღა იქნება, როცა





ჩვენ მივიყვანეთ ყოველი თემიდან თითო მოწმე და შენც მოწმედ მოგიყვანეთ ამათზე? მითხრა:

„—ამჯერად საკმარისია."

მას რომ შევხედე სიყვრულით სავსე თვალებიდან ცრემლები სდიოდა. *(ბუჰარი, თეფსირი, 4/9; მუსლიმი, მისაფირინი, 247)*

მართლმორწმუნეთა დედა-ძვირფასი აიშე შუამავლის ფიქრის შესახებ ასე მოგვითხრობს:

—ერთ ღამეს ალლაჰის შუამავალმა მითხრა:

—ო აიშე, ნებას თუ დამრთავ ეს ღამე გამჩენის მსახურებაში მინდა გავატარო.

მეც ასე მივუგე:

„—ვფიცავ ალლაჰს, შენთან ერთად ყოფნა ძალიან მიხარია, თუმცა უფრო მეტად ის მიყვარს, რაც შენ გახარებს.

შემდეგ, აბდესი (განბანვა) შეასრულა და სალოცავად დადგა. ტიროდა, ისე მხურვალედ ტიროდა, რომ ცრემლები ღაპაღუპით ჩამოსდიოდა. ამ დროს, ბილალი მოვიდა მასთან და დილის ნამაზის სალოცავად დაუძახა. მაგრამ შუამავალი ასეთ მდგომარეობაში რომ დაინახა ჰკითხა:

— ო, ალლაჰის შუამავალო! მიუხედავად იმისა, რომ უზენაესმა ალლაჰმა შენ წარსული





და მომავალი ცოდვები გაპატია, რატომ ტირიხარ?

შუამავალმა მოიუგო:

*„განა არ ვიყო ალლაჰის მადლობის გადამხდელი ღვთისმსხაური? ვფიცავ! წუხელ ისეთი აიათები ზეშთამეგონა, რომ შერცხვეს ვინც მათ წაიკითხავს და არ დაფიქრდება“.* შემდეგ კი ქვემოთ მოცემული აიათები იკითხა: **„უეჭველად, გაჩენა ცათა და ქვეყნის და მონაცვლეობა ღამისა და დღისა სასწაულებია ბრძენკაცთ, ჭკუასაკითხთათვის. რომელნიც ალლაჰს ახსენებენ ფეხზე მდგომარე, მჯდომარე თუ მწოლიარე, და ფიქრობენ ცათა და ქვეყნის გაჩენაზე, (ამბობენ): „ღმერთო ჩვენო! შენ ეს ამაოდ (ტყუილად) არ გაგიჩენია! დიდება შენდა! დაგვიფარე ჩვენ ცეცხლის სასჯელისგან.“** *(სურა ალი იმრანი, აიათი 190-191), (იბნი ჰიბბანი, საჰიჰი, II, 386. ალუსი, რუჰულ მაანი, IV, 157)*

სწორედ ის ღამე იყო, როცა ზემოთ მოცემული აიათები გარდმოევლინა და წმინდა შუამავალმა დილამდე ცხარე ცრემლებით იტირა. მორწმუნეების მიერ, დაღვრილი ცრემლებიც ალლაჰის წყალობით, სამოთხის ნაკადულად გადაგვექცევა.

შუამავალი, წმინდა ყურანზე დასაფიქრებლად და მის საიდუმლოებებში ჩაწვდენით კითხვის სარგებლიანობის შესახებ გვიყვება:





*„...იმ ადამიანთა ერთი ნაწილი, რომელიც უზენაესი ალლაჰის სახლთაგან ერთ-ერთში მოიყრიან თავს, წმინდა ყურანს იკითხავენ და აიათებს განიხილავენ, მათ წყალობა მოიცავს და ანგელოზები გარს შემოევლებიან. უზენაესი ალლაჰი კი ამ პიროვნებებს თავის მეგობართა რიგებში მოიხსენებს“. (მუსლიმი, ზიქრი, 38; ებუ დავუდი, ვითრი 14/1455; თირმიზი, ყირაათი, 10/2945)*

„ის, ვინც ყურანს სამ დღეზე ნაკლებ დროში თავიდან ბოლომდე წაიკითხავს, მას სათანადოდ ვერ გაიგებს და მის შესახებ ღირსეულად ვერ დაფიქრდება. *(ებუ დავუდი, ვითრი, 8/1390. თირმიზი, ყირაათი, 11/2949; დარიმი სელათი. 173)*

„ყურანი ისეთი გულით წაიკითხე, რომ მან შენ ბოროტებას გაგარიდოს. ყურანი წაკითხულად არ გეთვლება, თუკი იგი ბოროტებისგან შორს არ გაყენებს“. *(აჰმედ ბინ ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 401/1649)*

## როგორ კითხულობდნენ თანამიმდევარნი წმინდა ყურანს?

უკეთილშობილესი შუამავლის ერთგული თანამიმდევარნი, წმინდა ყურანს ღრმა დაფიქრებითა და გააზრებით კითხულობდნენ. აგრეთვე მთელი მონდომებით წაკითხულ აია-





თებს ცხოვრებაში ითავისებდნენ. კეთილშობილი ომერის შემდეგი სიტყვა ამის ტიპიური მაგალითია.

„სურა ბაყარა“ 12 წელიწადში დავასრულე და მადლიერების ნიშნად აქლემი შევწირე. *(ქურთუბი, 1-40)*

კეთილშობილი ომერის ვაჟმა აბდულლაჰმაც სურა ,,ბაყარა“ ისწავლა და შემდეგ ცხოვრებაში გატარების მიზნით 8 წელი აიათების მნიშვნელობის გაგებაზე იმუშავა. *(მუვატტა, ყურანი, 11)*

შუამავლის თანამიმდევრები წმინდა ყურანს, ყოველგვარი წესების დაცვით კითხულობდნენ, თითოეული აიათის შესახებ ფიქრობდნენ და ყოველდღიურ ცხოვრებაში გატარებას, სრული მონდომებით ცდილობდნენ. *(ქეთთანი, თარათიბ, II, 191)*

ერთი კაცი ზეიდ ბინ საბითთან მივიდა და ჰკითხა, თუ წმინდა ყურანის ერთ კვირაში თავიდან ბოლომდე წაკითხვის შესახებ რა აზრისა იყო. მან უპასუხა:

*„- კარგი იქნება, თუმცა მე თვითონ 15 ან 20 დღის განმავლობაში დამთავრება უფრო მომწონს. თუ მკითხავ რატომ? გიპასუხებ: -ასე უფრო სიღრმისეულად ვფიქრობ თითოეული აიათის შესახებ“. (მუვატტა, ყურანი, 4; იბნი აბიდილბერრი, ისთიზქარ, ბეირუთი, 2000, II, 477)*





აბდულლაჰ ბინ მესუდი გადმოგვცემს:

*„ვისაც უნდა რომ ღირსეული ცოდნა მიიღოს, წმინდა ყურანის აიათების მნიშვნელობაზე დაფიქრდეს! მის განმარტებებსა და კითხვის წესებს დაუთმოს დრო, ვინაიდან ყურანი წინამორბედთა და შემდეგში მცხოვრებთა ცოდნას შეიცავს“. (ჰეისემი, VII, 165; ბეიჰაქი, შუაბი, II, 331)*

ერთმა ბედუინმა ალლაჰის შუამავლის ბაგეებიდან წმინდა ყურანის კითხვა მოისმინა. იგი შემდეგ აიათებს წარმოთქვამდა:

**„და ის, ვინც იოტისოდენა სიკეთე მაინც ჰქმნა, იხილავს იმას (ჯილდოს მიიღებს)! და ისიც, ვინც იოტისოდენა ავი ჰქმნა, იხილავს იმას (სამაგიერო მიეზღვება)!“** *(სურა ზილზალი, აიათი 7-8)*

„-ო, ალლაჰის შუამავალო! იოტის ოდენა?!“

შუამავალმა მიუგო: -დიახ იოტისოდენა.

ამ პასუხის მოსმენაზე ბედუინს სახეზე ფერი ეცვალა და სინანულით წარმოთქვა:

„- ვაი რამდენი შევცოდე მე!“ და ეს სიტყვები რამდენჯერმე გაიმეორა. შემდეგ კი წავიდა ისე, რომ მოსმენილ აიათებს იმეორებდა.

ალლაჰის შუამავალმა ბედუინის წასვლის შემდეგ თქვა:

„-რწმენამ შეაღწია ამ ბედუინის გულში “. *(სუიუთი, ედდურრულ მენსური, III, 595)*





## როგორ კითხულობდნენ წმინდა ყურანს ღვთისმოშიში მორწმუნენი?

ფუდაილ ბინ იაზი გადმოგვცემს:

„წმინდა ყურანი ზეგარდმოევლინა იმისათვის, რომ ადამიანების ქმედებები მისი კანონების დაცვით შეესრულებინათ. ხოლო ადამიანებმა მხოლოდ მისი წაკითხვა ქმედებად დაისახეს“ ამ სიტყვების წაკითხვის შემდეგ ფუდაილს ჰკითხეს:

—როგორ შეიძლება ყურანით ქმედებების განსაზღვრა? რაზედაც მან მიუგო:

„— ჰალალის ჰალალად, ხოლო ჰარამის ჰარამად ცნობითა და შემდეგ შესაბამისად ცხოვრებაში გატარებით. ბრძანებების მიმართ მორჩილებით, ხოლო აკრძალვებისგან განრიდებით, აგრეთვე განმანცვიფრებელი გამოხატულებების წინაშე ალლაჰის ხშირი ხსენებით და ბოლოს განმაცვიფრებელი საკითხების გამოკვლევით და სიღრმისეული დაფიქრებითაა შესაძლებელი. *(ჰათიფ ელ ბაღდადი, იქთიზაი ილმილ ამელე, გვ. 76)*

აღსანიშნავია ის გარემოება, რომ წმინდა ყურანის ერთ აიათშიც კი უამრავი მნიშვნელობაა ჩადებული. იმამი შაფიი (ალლაჰმა შეიწყალოს) გადმოგვცემს:





„ადამიანებმა, სურა ,,ასრი“ რომ წაიკითხონ, მის შესახებ ღირსეულად დაფიქრდნენ და გაიაზრონ, მათთვის ისიც საკმარისი იქნება“. (იბნი ქესირი, თეფსირი, სურა ასრი)

ისლამის უდიდესი სწავლული ასმაი, წმინდა ყურანთან დაკავშირებული დაფიქრების შესახებ შემდეგ მოგონებას გადმოგვცემს:

— ერთი ბედუინი ჰალიფე ჰიშამ ბინ აბდულმელიქთან მივიდა. ჰიშამმა უთხრა:

ო, ბედუინო, რჩევა მომეცი!

ბედუინმა ჰალიფეს ფიქრები ყურანისკენ მიიპყრო და ურჩია:

**,,შენთვის დამრიგებლად ყურანი საკმარისია. განდევნილი ეშმაკისგან ალლაჰს შევეფარები, მოწყალე და მწყალობელი, ყოვლისმსმენელი და ყოვლისმცოდნე ალლაჰის სახელით: „ვაი მათ, რომელნიც საწყაოსა და წონას აყალბებენ! რომელნიც ყიდვის დროს ხალხისგან ზუსტად მოითხოვენ! და როცა სხვებს მიუზომავენ ან მიუწონიან, წონას აკლებენ! ნუთუ არ ფიქრობენ ისინი, რომ ერთ დღეს უნდა აღსდგნენ, დიად (აღდგომის) დღეს? იმ დღეს, ხალხი წარსდგებიან სამყაროთა მეუფის წინაშე!“** *(სურა მუტაფფიფინი, აიათი 1-6)*

ბედუინმა საუბარი ასე განაგრძო:

„ჩემო ბატონო ეს სასჯელი მათთვისაა, ვინც ზომა-წონის დროს სიზუსტეს არღვევს.





ამის შემდეგ თქვენ იფიქრეთ მათ სასჯელზე, ვინც სრულად უსამართლოდ იქცევა. *(იბნი აბდირრაბიჰი, ბედევი არაფლარინ ოზდეიშ ვე ადეთლერი, ისთანბულ 2004, გვ. 57)*

ცნობილი სწავლული მუჰამმედ ჰადიმი ასე გადმოგცემს:

„ყოველგვარი დარდის, ბოროტებისა და უბედურებისგან გადარჩენის ერთადერთი გზა, ყურანზე მჭიდროდ ჩაჭიდება და მისი ცხოვრებაში გატარებაა. ღვთისმსახურებები და გამჩენზე მორჩილება არ შეწყვიტოთ. განსაკუთრებით ჭეშმარიტებაზე ფიქრი, რომელიც ყველაზე ღირსეული ღვთისმსახურებაა, წმინდა ყურანი, რაც შეიძლება მეტი ყურადღებითა და გულმოდგინედ იკითხეთ! ვინაიდან, ყურანის ასეთი კითხვა უზენაეს ალლაჰთან საუბრის ტოლფასია. *(იხ, ჰადიმი, მეჯმუათუ რესულ, გვ. 112, 194, 200)*

## დამაფიქრებელი მაგალითები წმინდა ყურანში

უზენაესი ალლაჰის ყოვლისმცოდნეობაზე ფიქრი

წმინდა ყურანის ძალიან ბევრ აიათში უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ცოდნაზეა ყურადღება გამახვილებული და ყველა მათგანი,

ადამიანებს სიღრმიესული ფიქრისკენ მოუწოდებს.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„და მისთანაა (უზენაეს ალლაჰთან) გასაღებნი დაფარულისა (საუნჯესთან ან მის ცოდნასთან მისაღწევი გზა), არავინ უწყის მის გარდა. და იცის, რაც ხმელეთზეა და ზღვაში. ერთი ფოთოლიც არ ჩამოვარდება მისი ცოდნის გარეშე, და არცა მარცვალი ნედლი და ხმელი მიწის წყვდიადში, რომ არ იყოს ცხად წიგნში (ლევჰი მაჰფუზში-დაცულ წიგნში)“.** *(სურა ენამი, აიათი 59)*

მორწმუნე, რომელიც აღნიშნულ აიათს წაიკითხავს, ცოტა უნდა დაყოვნდეს და დაფიქრდეს. ჯერ კიდევ ამოუხსნელი, დაუსრულებელი და ადამიანების გონების მიუწვდომელი ძალიან ბევრი იდუმალი მეცნიერება არსებობს, რომელთა გასაღებს, მხოლოდ უზენაესი ალლაჰი ფლობს. ის აკონტროლებს ყველა ცოცხალ არსებას. არცერთი ფოთოლი ჩამოვარდება უზენაესი ალლაჰის ნების გარეშე.

უზენაესმა ალლაჰმა იცის, რომ შავბნელ მიწაში ჩარგული მარცვალი, როდის უნდა აღმოცენდეს და ვინ უნდა მიირთვას იგი. ხილული თუ უხილავი, გაფიქრებული და განცდილი, დიდი თუ პატარა, წარსული თუ მომავალი, ფარული თუ აშკარა ყველაფერი მისი ცოდნის სივრცეშია, რაც სამყაროში ხდება, მხოლოდ მისი ბრძანებით ხორციელდება.





როდესაც ადამიანი წმინდა ყურანისა და სამყაროს შესახებ ფიქრს მიეცემა, უზენაესი ალლაჰის სიდიადესა და ყოვლისშემძლეობას შეიცნობს. სამყაროს ფიქრისგან შორს დარჩენილი ადამიანები კი, ღვთიური იდუმალებისა და სიბრძნის შეცნობისგან უგულებელყოფილი დარჩებიან და ამქვეყნიურ ვნებებში ჩაძირული შეელევიან სიცოცხლეს.

საადი შირაზი გადმოგვცემს:

„მწვანე მცენარის ერთი ფოთოლიც- უზენაესი ალლაჰის შეცნობის საუკეთესო საშუალებაა. უგულისყურთა თვალში კი ხშირი ტყეც კი ერთი ფოთლის მნიშვნელობას არ ატარებს“.

უზენაესი ალლაჰი ,,სებე“სურას მე-2-ე აიათში ბრძანებს: **„იგი უწყის, რაც შედის მიწაში და რაც გამოდის იქიდან. ისიც, რაც ზეციდან ჩამოდის და ისიც, რაც იქ ადის. და იგი მწყალობელია. შემნდობია!“**

როდესაც ადამიანი ამ წმინდა აიათს წაიკითხავს, უამრავი სხეულის მოქმედებასა და ფორმას გონებაში გააცოცხლებს. მოვლენებს, რომლებზედაც ზემოთაღნიშნული აიათი მიუთითებს, მხოლოდ ერთ მომენტში მომხდარი მოვლენის ნაწილია, რომლის დაზუსტებით ჩამოთვლა შეუძლებელია. იმის გასაკეთებლად, რომ ერთ წამში ციდან დედამიწაზე რამდენი სხეული ჩამოდის და რამდენი სახის მოქმედება ხდება, მთელი კაცობრიობა რომ შეიკრიბოს





და ამ ყველაფრის დაზუსტებით აღრიცხვას შეეცადოს, გარჯა ამაოდ ჩაივლის, ვინაიდან ეს ადამიანისთვის შეუძლებელია.

ნეტავი მიწა რამდენი სახის სხეულს შეიცავს, მიწის უბეში რამდენი მარცვალი იბუდებს, მიწის ქვეშ რამდენი მწერი და ქვეწარმავალი ბინადრობს? უკიდეგანო მიწაში რამდენი წყლის წვეთი, გაზის მოლეკულა და რადიოაქტიური სხივი ასხივებს? დიახ რამდენი, რამდენ რამეს იტევს დედამიწა?

მიწიდან რამდენი რამ ამოდის. რამდენი სახის მცენარე ამოდის და კვირტს შლის? უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„უეჭველად, ჩვენ უხვად გავაწვიმეთ, მერე მიწა (ავაფუეთ) ნაპრალ-ნაპრალ გავაპეთ, და აღმოვაცენეთ მასზე მარცვალი, ვაზი და სამყურა, ზეთისხილი და ფინიკი, და ბაღები ხშირი, ხილეული და ბალახები, სარგებლად თქვენთვის და თქვენი საქონლისთვის!“** *(სურა შუარა, აიათი 7. სურა აბესე, 25-32 )*

მიწიდან რამდენი წყარო მოჩუხჩუხებს? რამდენი ვულკანი ფეთქავს? რამდენი გაზი გამოიყოფა და რამდენი მწერი მიწისქვეშა ბუდეებიდან გარეთ გამოდიან?

გარემო თოვლით, რომ იფარება, უამრავი სახეობის მწერი მიწას აფარებს თავს და იქ თვეების განმავლობაში უვნებლად არიან. როდესაც თოვლის დნობა დასრულდება, ირგვლივ





მათ ვერსად დავინახავთ. ყველა ის ცოცხალი არსება, თოვლის დნობის შემდეგ მიწაზე ამოდის და სიცოცხლეს აგრძელებს.

ყოველ დღეს რამდენი ვედრება, რამდენი ლოცვა და რამდენი ანგელოზი მაღლდება ცის კაბადონზე. ადამიანს, მხოლოდ მცირე ნაწილის შემჩნევა შეუძლია, თუმცა გაცილებით მეტია ის, რაც ადამიანმა არ უწყის.

ყველაფერი ეს დროის მინიმალურ შუალედში ხდება. ნეტავი ადამიანის გონებას თუ შეუძლია შეიცნოს წამის განმავლობაში ამდენი რამ? არა! ადამიანმა თუნდაც ასწლეულები იცოცხლოს აღნიშნული მოვლენების აღრიცხვას მაინც ვერ შეძლებს. თუმცა უზენაესი ალლაჰის ცოდნა, რომელიც განუსაზღვრელი და ყველაფრის მომცველია, ყველა მოვლენას უნაკლოდ ათვალყურებს და საუკეთესოდ იცის რა, სად და როდის ხდება. „მაშ ასე, არასოდეს უნდა დავივწყოთ, რომ გრძნობები, განზრახვები და გულის ფეთქვა ყოველთვის უზენაესი ალლაჰის ზედამხედველობის ქვეშ იმყოფება. *(იხ. სეიიდ ქუთუბი, ფი ზილალი, V, 2891, 2892,*

**„იგი უწყის, რაც შედის მიწაში და რაც გამოდის იქიდან. ისიც, რაც ზეციდან ჩამოდის და ისიც, რაც იქ ადის. და იგი მწყალობელია, შემნდობია! და თქვეს, რომელთაც უარყვეს: „არ მოაღწევს ჩვენთან ის საათი (ჟამი სამყაროს აღსასრულისა)“. უთხარი: „არამც და არამც!**





**ვფიცავ ჩემს ღმერთს, მცოდნეს დაფარულისას! უთუოდ, მოვა თქვენთან. ვერც ცათა შინა და ვერც მიწასა ზედა ვერ დაიმალება მისგან მისხალი რაიმესი ან ამაზე მცირეც, ან ამაზე დიდი, რომ არ იყოს ყოველივე ცხად წიგნში.“** *(სურა სებე აიათი 2-3)*

წმინდა ყურანის თითოეულ აიათზე სიღრმისეული ფიქრია საჭირო. მაგრამ ჩვენ ამჯერად სურა ,,ვაყიას“, ,,ნემლისა“ და ,,რუმის“ ზოგიერთ აიათზე გავამახვილებთ ყურადღებას.

უზენაესი ალლაჰი სურა „ვაყიას“ ქვეყნიერების დასასრულის (ყიამეთის) ახსნით იწყებს. გვაცნობებს, რომ იმ დღეს ადამიანთა ერთი ნაწილი ამაღლდება, ხოლო ნაწილი კი- დამცირდება. ამასთან ერთად განმარტავს, რომ ანგარიშსწორების შემდეგ ადამიანები ჯგუფებად დაიყოფიან.

იმ, ღვთისმსახურ ადამიანებს, რომლებიც სიკეთის კეთებაში ერთმანეთს ეჯიბრებოდნენ, მათ ნამოქმედართა წიგნი მარჯვენა ხელში მიეცემათ და შეუდარებელი წყალობებითა და სიკეთეებით დაჯილდოვდებიან.

მომდევნო აიათებში კი, იმ უბედური ადამიანების მდგომარეობას აღწერს, ვისაც ნამოქმედართა წიგნი მარცხენა ხელში მიეცემათ. ისინი საშინელი, მწარე სასჯელით დაისჯებიან. აიათები ცოდვილების მოსალოდნელ სასჯელს





ასახავს, რათა მონა-მსახურები ცოდვებისგან განარიდოს.

ადამიანის გაჩენა: **„ჩვენ გაგაჩინეთ თქვენ. კვლავ არ ირწმუნებთ? რას იტყვით იმაზე, რასაც ანთხევთ? განა თქვენ აჩენთ მას, თუ ჩვენ ვართ გამჩენნი?“** *(სურა ვაყია, აიათი 57-59)*

ადამიანის სხეული, რაოდენ დიადი ღვთიური ხელოვნებაა, რომელიც იოტის ოდენა წყალის წვეთისგან გააჩინა უზენაესმა ალლაჰმა და იგი ჰარმონიული სისტემებით მოაწესრიგა.

## სიკვდილი და მეორედ მოსვლა

**„ჩვენ დავადგინეთ თქვენს შორის სიკვდილი და არ ვართ ჩვენ უძლურნი. იმის თაობაზე, რომ შევცვალოთ თქვენი ცხედარნი და აღგადგინოთ ისეთებად, როგორიც ვერც კი წარმოგიდგენიათ.“** *(სურა ვაყია, აიათი 60-61)*

სიკვდილი გარდაუვალია... სიკვდილისგან თავის დაღწევა არცერთ სულიერს არ შეუძლია. უზენაეს ალლაჰს, შეუძლია ურწმუნო ხალხი გაანადგუროს და სანაცვლოდ მორწმუნე და მორჩილი საზოგადოება გაამრავლოს.

**„და ვფიცავ, თქვენ უკვე იცით პირველი გაჩენის შესახებ. მაშ, რატომღა არ დაფიქრდებით?!“** *(სურა ვაყია აიათი 62)*





უზენაესმა ალლაჰმა, რომელმაც ადამიანი არაფრისგან თუმცა საუკეთესოდ გააჩინა, მას თავისუფლად შესწევს ძალა იმისთვის, რომ ადამიანი გარდაცვალების შემდეგაც გააცოცხლოს. საჭიროა ყველაფერ ამაზე სიღრმისეულად დაფიქრდეს და სიკვდილის შემდეგ ხელახლა გაცოცხლებისთვის სამზადისით იყოს დაკავებული.

## მარცვლები და მცენარეები

**„რას იტყვით იმაზე, რასაც თესავთ? განა თქვენ აღმოაცენებთ მას თუ ჩვენ ვართ აღმომცენები? რომ გვენება უთუოდ, გადავაქცევდით მას ხმელ ნაყარ-ნუყარად. მაშინ თქვენ დარჩებოდით გაკვირვებულნი: (და იტყვით) „უეჭველად, ჩვენ ზარალი განვიცადეთ, უფრო მეტიც, გავღატაკდით."** *(სურა ვაყია აიათი 63-67)*

შევხედოთ ჩვენს ირგვლივ ნათესებს, ხეებს, მცენარეებს დაკვირვებით. მათში უზენაესი ალლაჰის გაჩენის ხელოვნებაზე და ბოძებული წყალობებზე უნდა დავფიქრდეთ. რომ არა გამჩენის ნება-სურვილი, ერთი ბალახიც კი არ აღმოცენდება.

თუ დაფიქრდებით, და ჩვენს ირგვლივ ამწვანებულ მცენარეებს ხმელ მდგომარეობა-





ში წარმოვიდგენთ, თვალწინ მომაკვდავი ცხოვრება გაიელვებს.

## მტკნარი წყლები

**„რას იტყვით წყალზე, რომელსაც სვამთ? განა თქვენ გარდმოავლინეთ იგი ღრუბლებიდან, თუ ჩვენ ვართ ზეგარდმომვლენი? რომ გვენება დავადგენდით მას მწარედ. მაშ, კვლავ არ იქნებით მადლიერნი?“** *(სურა ვაყია აიათი 68-70)*

ღრუბლებიდან წამოსული მტკნარი წყალი უზენაესი ალლაჰის უდიდესი წყალობაა. წყალი მწარე მდგომარეობაში რომ მოვლენილიყო, მას ვერავინ დაატკბობდა. ან კიდევ თუკი გვალვა იქნებოდა, ვინ შეძლებდა შეექმნა ღრუბლები და იქედან წვიმა წამოეყვანა?

## ცეცხლი

**„რას იტყვით ცეცხლზე, რომელსაც ანთებთ? განა თქვენ აღმოაცენეთ ხე იგი, თუ ჩვენ ვართ აღმომცენები? ჩვენ დავადგინეთ იგი შეგონებად და სარგებლად მოგზაურთათვის.“** *(სურა ვაყია, აიათი 71-73)*

ვინ გააჩინა ცეცხლი, რომელსაც ადამიანის ცხოვრებაში ძალიან ბევრი სარგებელი ახლავს. ხეები, რომელსაც ცეცხლი წვავს.





უზენაესი ალლაჰის სიდიადეს შეხედეთ, რომ მწვანე ხეებისგან ცეცხლს გამოყოფს... გარდა ამისა დაფიქრდით ცეცხლის შემცველობაზე... როგორ იწვის, ან როგორ წვავს?...

უდაბნოში მოგზაურები ღამის სიცივესა და სიბნელისგან ცეცხლის სითბოს აფარებენ თავს. ცეცხლი მოგზაურებისთვის გათბობის, განათებისა და კერძის მომზადების უებარი საშუალებაა. აღსანიშნავია, რომ ცეცხლი ყველა ადამიანისთვის აუცილებელია. ცეცხლის გარეშე ცხოვრება შეუძლებელია.

ცეცხლი მიწის, წყალისა და ჰაერის მსგავსად აუცილებელი მოთხოვნილებაა.

ამქვეყნიური ცეცხლის დანახვაზე საიქიო ჯოჯოხეთი უნდა გავიხსენოთ. ცეცხლის საოცარი ოკეანე და ზეცას მიჯაჭვული მზე, უდიდესი ცეცხლის ბურთი. რამდენი მადლობაც უნდა შევწიროთ უზენაეს ალლაჰს. ორ ცეცხლს შუა ასეთი გრილი და ცხოვრების საუკეთესო პირობები გვიწყალობა, მაინც არასაკმარისია.

ყველა ამ წყალობების სანაცვლოდ, ადამიანი ვალდებულია უზენაესი ალლაჰი ხშირად ახსენოს.

**„მაშ, ადიდე შენი ღმერთი დიდებული სახელით!“** *(სურა ვაყია აიათი 74)*





—ენა ალლაჰის ხსენებით, წმინდა ყურანის კითხვითა და ქადაგებით ხშირად უნდა იყოს დაკავებული.

— გული- სიღრმიესეული გრძნობებით, ალლაჰის მადლიერებით უნდა იყოს შემკული.

სხეულის კიდურები- სავალდებულო ნამაზით, მარხვის დაცვით და სხვა ღვთის მსახურებებით უნდა იყოს დატვირთული.

## ვარსკვლავები

**„ვფიცავ ვარსკვლავთა ადგილებს! და უეჭველად, იგი დიადი ფიცია, ნეტავ იცოდეთ!“** *(სურა ვაყია აიათი 75-76)*

ღვთიური სიდიადის უსაზღვროობა უზენაესი ალლაჰის უსასრულო შესაძლებლობებზე დაფიქრებას მოგვიწოდებს.

ზეცა, თითქოს უკიდეგანო ოკეანეა

ზემოთ მოცემულ წმინდა აიათში ვარსკვლავების თვალთახედვის არეალიდან დაკარგვის, ანუ ცისკარის დროსა და ღამით შესასრულებელ ღვთისმსახურებებზე მიიპყრობს ყურადღებას.

გარდა ამისა, მოცემულ აიათში, იმ საკითხთა შორის, რომელზეც უზენაესი ალლაჰი იფიცება, ერთ-ერთი უკეთილშობილეს შუამავალზე ზეგარდმოვლენილი ზეშთაგონებებია. ის





აიათები, რომელშიც გამჩენი ალლაჰის ფიცია გამოხატული, ზოგჯერ ერთი აიათია, ზოგჯერ რამდენიმე, ხოლო ზოგჯერ კი მთელი სურა.

## წმინდა ყურანი

**„უეჭველად, იგი დიდებული ყურანია, დაცულ წიგნში (დაწერილი ლევჰი მაჰფუზში). ვერ მიეკარება მას, თვინიერ განწმენდილთა.“** *(სურა ვაყია აიათი 77-79)*

წმინდა ყურანი დაფასებას და პატივსაცემას იმსახურებს. ისიც კი დიდი უსულგულობაა თუკი მისი პატივისცემის დამამცირებელ საქციელს გამოვიჩენთ.

**„ზეგარდმოვლენილია სამყაროთა ღმერთისგან. ნუთუ არ გჯერათ ამ სიტყვის (ყურანის), თქვენ ხართ ცრუდ შემრაცხავნი და თქვენ სარჩოს ცრუდ რაცხვით დაიდგენთ?** *(სურა ვაყია აიათი 80-82)*

ჩვენთვის ყველაზე დიდ წყალობათაგან, ერთ-ერთი, რომელიც უზენაესმა ალლაჰმა გვიბოძა არის ის, რომ ყურანის მესაუბრედ გაგვაჩინა. აღნიშნული წყალობის მიმართ მადლიერების გამოხატვა იქნება ის, რომ მას ღირსეულად შევიცნობთ და ცხოვრებაში გავატარებთ.





## სიკვდილი

**„მაშინ, როცა სული ყელში ამოდის, ამ დროს თქვენ მხოლოდ უყურებთ.“** *(სურა ვაყია აიათი 83-84)*

ადამიანს უკვე არაფერი გამოუვა ხელიდან და უკან დაბრუნებას ველარ შეძლებს მაშინ, როდესაც მისთვის დადგენილი დრო ამოიწურება. უზენაესი ალლაჰის ბრძანება სისრულეში მოვა!

**„ჩვენ მასთან უფრო ახლოს ვართ თქვენზე, მაგრამ თქვენ არ გულისხმაყოფთ. მაშ, თუ თქვენ მართლა არ იქნებით აღდგენილნი, უკუაქციეთ იგი, თუკი ხართ მართალნი?“** *(სურა ვაყია აიათი 85-87)*

აი, ნახეთ უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელი ძალა. აი, ეს არის ადამიანის უძლურობა. სრულიად კაცობრიობა ნებით, თუ უნებლიედ გამჩენის განგებას თავს დაუხრის და დაემორჩილება. სიცოცხლეში უზენაესი ალლაჰის ბრძანებების წინააღმდეგ გამომსვლელი და ჯიუტად სიამაყით გაჟღენთილი ადამიანებიც კი, ამ დღეს ხმას ვერ აიმაღლებენ. ის ადამიანი, რომელსაც შემეცნების ფარდა აეხდება, მაშინ გაიგებს, რომ სამყაროს ბატონ-პატრონობა მხოლოდ ალლაჰს ეკუთვნის.





## გარდაცვლილი ადამიანი სამი მდგომარეობიდან ერთ-ერთს მიეკუთვნება

**„მაგრამ თუ იქნება დაახლოებულთაგანი მაშინ შვება, სარჩო და სამოთხენი ნეტარების (მას). და თუ იგი მემარჯვენე ხალხთაგანია, დაე, „სალამი შენდა, მემარჯვენე ხალხთაგან!“ და თუ იგი ცრუდ შემრახცველთაგანი, გზა აცდენილთაგანია, მაშინ მდუღარე წყლით გამასპინძლება და შენთებაა ჯოჯოხეთში!“** *(სურა ვაყია აიათი 88-94)*

ურწმუნოები და ცოდვილები ამ ჯგუფს მიეკუთვნებიან.

**„უეჭველად, ეს ცხადი ჭეშმარიტებაა!“** *(სურა ვაყია აიათი 95)*

უზენაესი ალლაჰის წინაშე წარდგომა

**„მაშ, ადიდე შენი ღმერთი დიდებული სახელით!“** *(სურა ვაყია აიათი 96)*

სურა ,,ნემლი“

ამ სურაში ნათლად არის განმარტებული ის გარემოება, რომ წმინდა ყურანი სიბრძნის მფლობელი და ყოვლისმცოდნე უზენაესი ალლაჰის მიერაა გარდმოვლენილი. კარგად არის ახსნილი გამჩენის უძლეველობა, სახელის სიდიადე, შუამავლებისთვის ბოძებული სასწაულები და დახმარებები. ნათლად არის დახასიათებული ის გარემოებაც, რომ წმინ-





და მუჰამმედის შუამავლად მოვლინება კაცობრიობისთვის რაოდენ დიდი წყალობაა. ამ საკითხების გასაანალიზებლად კი წმინდა მუსას, დავუდის, სულეიმანის, სალიჰისა და ლუტის ისტორიებს გვიყვება. ეს ისტორიები, უზენაესი ალლაჰის უსაზღვრო ძალისა და სიტყვების მაჩვენებელი, ჩვენამდე უნაკლოდ მოღწეული მტკიცებულებებია. როდესაც ურწმუნოებმა აღნიშნული ისტორიების არ დაიჯერეს უზენაესმა გამჩენმა, მათთვის უფრო ღია და გონიერებისკენ მიმართული მტკიცებულებები აჩვენა და ბრძანა:

**„ვინ გააჩინა ცანი და ქვეყანა და გარდმოავლინა თქვენთვის ზეციდან წყალი, რომლის მეშვეობითაც ჩვენ აღმოვაცენეთ მშვენიერი ბაღები? თქვენ ვერ გაზრდიდით მათში ხეებს. მაშ, არის ღმერთი ალლაჰთან ერთად? არამც და არამც, მაგრამ ისინი არიან ადამიანები, რომლებიც აცდნენ ჭეშმარიტებას!“** *(სურა ნემლი, აიათი 60)*

როდესაც უკეთილშობილეს შუამავალმა ეს აიათი წაიკითხა მაშინვე ბრძანა:

„არა! უზენაესი ალლაჰი იმაზე უფრო უკეთესია, უკვდავია, სამართლიანი, ხელგაშლილი და დიადია, რითაც ისინი უზენაეს ალლაჰს მოზიარეს უწესებენ“.

გარდა ამისა, წმინდა აიათები უზენაესი ალლაჰის ძლევამოსილებაზე და გაჩენილი არ-





სებების შესახებ ფიქრისკენ მოუწოდებს. წმინ-და აიათში ნაბრძანებია:

სურა ,,რუმი“

უზენაესი ალლაჰი ადამიანებს ფიქრისკენ მოუწოდებს და ბრძანებს:

**„ნუთუ არ დაფიქრდებიან საკუთარ თავზე? რომ ალლაჰს არ გაუჩენია ცანი და მიწა და ის, რაც მათ შორისაა, თუ არა ჭეშმარიტებისთვის და მხოლოდ განსაზღრული ვადით. მაგრამ ხალხთაგან მრავალი თავიანთ ღმერთთან შეხვედრის, დიახაც, უარმყოფელნი არიან. ნუთუ არ უმოგზაურიათ მათ ქვეყანაზე და არ უნახავთ როგორი იყო აღსასრული მათი, რომელნიც მათ უწინ იყვნენ? ისინი მათზე ძლიერნი იყვნენ. ამუშავებდნენ მიწას და კეთილაწყობდნენ მათზე უკეთ. და მივიდნენ მათთან შუამავალნი ცხადი მტკიცებებით. ალლაჰი არ ყოფილა უსამართლო მათ მიმართ, ისინი თავად მოექცნენ უსამართლოდ საკუთარ სულთ!“** *(სურა რუმი, აიათი 8-9)*

ყურანის მომდევნო აიათებში უზენაესი ალლაჰის ერთადერთობა, უსაზღვრო ძალა, სიდიადის მტკიცებულებები თანმიმდევრულად განიხილება:

**„მას გამოჰყავს ცოცხალი მკვდრისგან და გამოჰყავს მკვდარი ცოცხლისგან. ის აცოცხლებს მიწას მისი სიკვდილის მერე და ამგვარად აღმოცენდებით (სიკვდილის შემდეგ)! და**





**მის სასწაულებს განეკუთვნება ის, რომ მიწიდან გაგაჩინათ, შემდგომ შეიქმენით კაცობრიობად და გაიფანტეთ (ყოველ მხარეს). მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ თქვენგანვე გააჩინა თქვენი მეწყვილე, რათა იპოვოთ მასში სიმშვიდე, დაგიდგინათ ერთმანეთში სიყვარული და მოწყალება. უეჭველად ამაში სასწაულებია მოაზროვნე ხალხთათვის! და მისი სასწაულებიდანაა ცათა და მიწის გაჩენა, თქვენი ენების და ფერის სხვადასხვაობაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია მცოდნეთათვის (ვისაც აქვს გაგებისა და შემეცნების უნარი)! მისი სასწაულებიდანაა თქვენი ძილი ღამით და დღისით, და თქვენგან მისი მადლის ძიებაც. უეჭველად, ამაში სასწაულებია შემსმენ ხალხთათვის! მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ გაჩვენებთ იგი ელვას, რომელიც გაცდევინებთ შიშსა და იმედს, აგრეთვე ის, რომ ზეციდან ავლენს წვიმას, რათა გაცოცხლდეს მისით მკვდარი მიწა. უეჭველად, ამაში სასწაულებია გონიერ ხალხთათვის! მისი სასწაულებიდანაა ისიც, რომ დგას ცანი და მიწა მისი ბრძანებით. მერე თქვენ, ერთი მოხმობით, უმალ გამოხვალთ (სამარეებიდან). მას ეკუთვნის ის, რაცაა ცათა შინა და ქვეყანასა ზედა. ყველა მას ჰმორჩილებს!“** *(სურა რუმი, აიათი 19-26)*

უზენაესი ალლაჰი მონა-მსახურებს ახასიათებს და ბრძანებს:





**„ხოლო როცა მათ შეაგონებენ მათი უფლის აიათებით, არ რჩებიან ყრუნი და ბრმანი!“** *(სურა ფურყანი, აიათი 73)*

როდესაც მორწმუნეებს წმინდა ყურანიდან წაუკითხავენ ან აიათებით დაარიგებენ, მაშინვე ყურადღებას მოიკრეფენ, მას სულითა და გულით მოუსმენენ, დაფიქრდებიან და მორჩილებას გამოხატავენ.

**„უეჭველად, მორწმუნენი არიან ისინი, რომელთაც გულები შიშით უთრთიან როცა ალლაჰის სახელს ახსენებენ. ხოლო როცა მისი აიათები ეკითხებათ - რწმენას ჰმატებს იგი და მიენდობიან (და სხვა არავის) თავიანთ ღმერთს.“** *(სურა ენფალი, აიათი 2)*

სამწუხაროდ მათ, ვისაც წმინდა ყურანის სულიერების ხვედრი არ მიუღიათ, მისი მინიშნებები, პირობითი აღნიშვნები, იდუმალებები, ვერ გაუგიათ და დარიგებები არ გაუთავისებიათ, ძალიან დიდ მწუხარებას განიცდიან მომავალში.

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

**„ჩემი სასწაულებისგან განვაშორებ მათ, რომელნიც უსამართლოდ მედიდურობენ დედამიწაზე. და რომც იხილონ ყველა სასწაული, არ ირწმუნებენ მას და რომც დაინახონ გზა ჭეშმარიტი, არ აირჩევენ მას გზად. ხოლო თუ დაინახავენ მრუდე გზას, დაიდგენენ მას გზად. ეს იმისთვის, რომ ცრუდ შერაცხეს ჩვენი**





**სასწაულები და იყვნენ მისადმი უსულგულო.“** (*სურა არაფი, აიათი 146)*

ის ადამიანები, რომლებიც სხვებს ზევიდან დაჰყურებენ და სიამაყის სენით არიან შეპყრობილი, წმინდა აიათების მნიშვნელობაზე ვერ დაფიქრდებიან და მის დარიგებებს ვერ შეისმენენ. ვინაიდან უზენაეს ალლაჰს, უმოწყალოთა გულებისთვის წმინდა ყურანის სიბრძნისა და მისი სიდიადის გამოვლინების შეცნობის უნარი არ მიუცია. ისინი, ასეთი უდიდესი ღვთიური წყალობის მიღმა დარჩნენ. ვინაიდან წმინდა ყურანი, რომელიც ღვთიური სიბრძნისა და საიდუმლოებების ხაზინაა, შეუფერებელია მისთვის დაბინდულ გულებში არსებობა. ის მხოლოდ ღვთისმოსავი, ღვთისმსახური ადამიანების გულებში ისადგურებს და მათ გზის გამკვლევი სხივის სახით ევლინება.

ღვთისმოსაობისგან უსულგულოდ დარჩენილი ადამიანების სამწუხარო მდგომარეობა ის არის, რომ ისინი ყურანზე ღირესულად არ დაფიქრდნენ, რის შედეგადაც დაუოკებელ ვნებების მონებად იქცნენ. ისინი ყურანის შესახებ სამართლიანად, რომ დაფიქრებულიყვნენ და მორჩილება გამოეხატათ, ღვთიური მითითებების წინაშე დაბნეულები არ დარჩებოდნენ. პირიქით, უზენაესი ალლაჰის ჭეშმარიტებას დაიჯერებდნენ, შეიძენდნენ და ღვთიური საიდუმლოებებისა და სიბრძნისგან წილს მიი-





ღებდნენ. ამ ყველაფრის ყველაზე მნიშვნელოვანი შედეგი კი ის იქნებოდა, რომ ისინი სამარადისო სიმშვიდისა და ბედნიერებისკენ გაიკვლევდნენ გზას.

უზენაესი ალლაჰი მორწმუნეებს აფრთხილებს, რომ დროის ფასი იცოდნენ და იგი უქმად არ გახარჯონ!.

**„ვფიცავ ღესვრს (ეს დრო, სამხრობის ან აბსოლიტური დროა)! უეჭველად, ადამიანი წაგებულია! გარდა მათი, რომელთაც ირწმუნეს და ჰქმნეს სიკეთენი, და ერთმანეთს ჭეშმარიტებასა და მოთმინებას ამცნობენ!“** *(სურა ასრი, აიათი 1-3)*

მორწმუნე ადამიანის მსოფლმხედველობა დამრიგებლური, ხოლო დუმული ფიქრი უნდა იყოს. უფრო მეტიც, წმინდა ყურანის თითოეულ აიათსა და ღვთიურ ჭეშმარიტებაზე სიღრმისეულად დაფიქრება, ღვთის შეცნობის მისაღწევად გარჯაა. გარდა ამისა, მორწმუნემ წმინდა ყურანი ალლაჰის მონა-მსახურებისთვის მოვლენილ წერილად უნდა აღიქვას. მორწმუნემ ყურანს, როგორც სამარადისო სიმშვიდის წყაროს, რწმენის სიყვარულით და დიდი ენთუზიაზმით უნდა ჩაეჭიდოს.





## გამუდმებით ყურადღებით ყოფნა

ქვესათაურში მოცემულ სიტყვა „ყურადღება“-ში იგულისხმება ის გარემოება, რომ ადამიანს შიანაგანი სამყარო გამუდმებით ყურადღების ცენტრში უნდა გვქონდეს. მისტიციზმში მისი გულის, მისთვის საზიანო რამეებისგან დაცვა, იმ ფიქრებში ყოფნაა, რომ „ალლაჰი ყოველთვის მხედავს და ჩემს გულში არსებულსაც კი აკონტროლებს“. რაც იმას ნიშნავს, რომ ადამიანს საკუთარი მე, ყოველთვის კონტროლის ქვეშ უნდა ჰყავდეს და იფიქროს თავის თითოეულ მოქმედებაზე. ამგვარად, ის ყოველთვის ფხიზლად იქნება და გულით გამჩენისკენ დარჩება მიმართული.

## უმოკლესი გზა ჭეშმარიტებისკენ

გულის სამყარო, ისე, როგორც ხილული სამყარო, უკიდეგანო ფიქრის სივრცეა. მევლანას შემდეგი მოთხრობა გულის სამყაროზე ფიქრის უმნიშვნელოვანესი გამოხატულებაა.

ერთი სუფისტი გახალისდება და ყვავილებით მორთულ ბაღში შევა. ბაღის ფერად-ფერადი მორთული ყვავილებით აღფრთოვანებული დარჩება. თვალს მოხუჭავს და გულისყურით ფიქრებს მიეცემა. იქვე ახლოს მყოფ ვინმეს





ეგონება, რომ სუფისტს ჩეაძინა. მისი მდგომარეობის გაუკვირდება. ცოტა ხანს უცქერს და როცა მოეწყინება მივა და ჰკითხავს:

რას გძინავს! თვალი გაახილე და ყურძნის ლერწებს, აყვავებულ ხეებს, ამწვანებულ მცენარეებს უყურე!

სუფისტმა მიუგო:

ღვთიური წყალობის ყველაზე დიდი ნიმუში გულია. დანარჩენი ყველაფერი კი გულის ჩრდილში იმყოფება. ხეებს შორის მდინარე ჩაედინება. კამკამა წყალში თუ ჩაიხედავ დაინახავ ანარეკლს. ეს ხეხილის ბაღები, მხოლოდ ანარეკლია. მთავარი ბაღ-ვენახი კი შენს გულშია. მათი ანარეკლები, მხოლოდ ამქვეყნადაა. იმ შემთხვევაში, თუკი ამქვეყნად არსებული ყველაფერი მხიარული ანარეკლი არ იქნებოდა, უზენაესი ალლაჰი ამ ოცნების სამყაროს მაცდურობის ადგილს არ უწოდებდა. **„ყველა სული იგემებს სიკვდილს და ყველა თქვენგანი საზღაურს სრულად მიიღებს აღდგომის დღეს. და ვინც მოშორებული იქნება ცეცხლს და სამოთხეში შეყვანილი, ის ჭეშმარიტად, მოგებულია (გადარჩენილია). ხოლო ამქვეყნიური ცხოვრება სხვა არაფერია, თუ არა აყოლა მაცდუნებელ სიტკბოებაზე.“** *(სურა ალი იმრანის აიათი 185)*

უყურადღებონი, რომლებსაც სამოთხე ამქვეყნად ჰგონიათ და ამბობენ, რომ „სამოთხე აქ არის“, მდინარის ანარეკლით მოტყუებულან.





ნამდვილი ბაღ-ვენახებისგან შორს მყოფები ოცნებას მისცემიათ და მცდარ გზას ადგანან. ერთ დღესაც, ეს მდგომარეობა დასრულდება, თვალს აახელს და ყველაფერი გამოჩნდება, მაგრამ უკანასკენილი ამოსუნთქვის დროს წარმოსახვით ანარეკლებს არანაირი სარგებელი აღარ ექნება. რაოდენ ბედნიერია ის ადამიანი, ვინც მანამდე განიცადა სიკვდილი, ვიდრე სიკვდილმა მოუსწრო. მის სულს აუღია თავისი ხვედრი ჭეშმარიტების ბაღიდან.

მორწმუნეს, რომელსაც უნდა რომ გულით სიღრმისეულად დაფიქრდეს, თავდაპირველად გული ამისათვის უნდა მოამზადოს. დაჯდება ისე თითქოს ნამაზს ლოცულობს და ხელებს მუხლებზე დაიწყობს. მთელ ყურადღებას მოიკრეფს და გამჩენისკენ მიმართავს. დაიწყებს ფიქრს იმაზე, რომ “უზენაესი ალლაჰი მე მხედავს, ის გამუდმებით ჩემთან ერთად არის და ჩემთან, ჩემზე უფრო ახლოს არის. ამის შედეგად კი, ყოვლისმომცველი ღვთიური სხივი მის გულში დინებას დაიწყებს.

უკეთილშობილესი შუამავლის გადმოცემის მიხედვით: განკითხვის დღეს, როდესაც არსად იქნება ჩრდილი, უზენაესი ალლაჰი ზოგიერთ მონა-მსახურს მათთვის განკუთვნილ ჩრდილში მიიწვევს. ამ ბედნიერ ადამიანთა რიგებში ისინი მოხვდებიან, ვინც განმარტოვებას ირჩევდა, უზენაეს ალლაჰს გაიხსენებდა და მგრძნობია-





რე გულით ცრემლებს ღვრიდა. *(ბუჰარი, ეზანი, 36. მუსლიმი, ზექათი, 91)*

## ფიქრის კულტურა

სამყაროში არსებული ყოველი არსება, უზენაესი ალლაჰის გამოვლინების სარკეა. გულის სარკის ბრწყინვალებაზეა დამოკიდებული ქვეყანაზე არსებული სიბრძნეებისა და იდუმალებების შეგრძნება.

ღვთიური სიყვარულის ყველაზე მაღალი ენერგია, გულში გაივლის. ისლამი, ფიქრით სრულფასოვნებას მიღწეული მორწმუნეებისთვის სამარადისო გაზაფხულია.

## კეთილშობილ მორწმუნეთა ფიქრები

კეთილშობილმა ებუ ბექირმა, ერთ დღეს ქვეყნიერების დასასრული, ანგარიშსწორება, სამოთხე, ჯოჯოხეთი, ანგელოზების მწკრივ-მწკრივად დადგომა, ცათა და მზის გაჩერება, ვარკვლავლავების ჩამოვარდნა, მთების ნგრევა წარმოიდგინა და ღრმა ფიქრებს მიეცა. შემდეგ კი გამჩენის შიშით თქვა:

„სულითა და გულით ვისურვებდი, რომ ამ მცენარესავით ვყოფილიყავი, რომელიმე ცხოველი მოსულიყო და ძირფესვიანად შევეჭამე“.





ამ სიტყვების საბაბზე უკეთილშობილეს შუამავალს შემდეგი აიათი ზეშთაეგონა:

**„და იმას, ვისაც შეეშინდა თავისი ღმერთის სამსჯავროსი, - ორი სამოთხე.“** *(სურა რაჰმანი აიათი 46 - სუიუთი, ლუბაბუნ ნუყულ, II, 146, ალუსი, XXVII, 117)*

ერთ მშვენიერ დღეს, ებუ ბექირი სახლიდან გარეთ გამოვიდა. იგი შეჰყურებდა ცას და გამჩენის მიერ ადამიანებისადმი ბოძებულ უთვალავ წყალობას ათვალიერებდა. ხის ტოტზე ჩიტი დაინახა, რომელიც ტკბილი ხმით ჭიკჭიკებდა. ის გრძნობებმა აიაყოლია, გული აუჩუყდა და ჩიტს შესძახა:

„რა ბედნიერი ხარ ჩიტო! ვფიცავ ძალიან ვისურვებდი, რომ მეც შენსავით ჩიტი ვყოფილიყავი. ხის ტოტზე ჩამოჯდები, ხეხილს მიირთმევ, შემდეგ კი ადგები და გაფრინდები. არც სასჯელი გელის და არც პასუხისგება მოგიწევს. ვფიცავ, უზენაესი ალლაჰის წინაშე წარდგომასა და ცხოვრების მანძილზე თითოეული ნამოქმედარისთვის პასუხის გებას, მირჩევნია გზის პირას აშოლტილი ხე, ან მცენარე ვყოფილიყავი, რომელსაც მშიერი აქლემი შეჭამს და კბილებით დაანაწევრებს. *(იბნი ები შეიბე, მუსანნეფი, VIII, 144)*

კეთილშობილი ალი მოგვითხრობს:

-უგულისყუროდ შესრულებულ ნამაზს,





-უქმე სიტყვისა და საქმისგან დაუცველ მარხვას,

-დაუფიქრებელ კითხვას,

-ცოდნა, რომელსაც ღვთისმოსაობა არ ახლავს,

-სიძუნწით მოპოვებულ სიმდიდრეს,

-არაგულწრფელ ძმობას,

-წარმავალ წყალობას,

-უგულო ვედრებას - სიკეთე არ ახლავს. *(იბნი ჰაჯერი, მუნებბიჰათ, გვ, 31)*

კეთილშობილი ალი, ყველაფერს დამრიგებლური თვალით უცქერდა და ხანგრძლივად ფიქრობდა. ალლაჰის შიშისგან ობოლი ბავშვივით ატირდებოდა, ავადმყოფი ადამიანივით აკანკალდებოდა, ღვთისმსახურება ძალიან უყვარდა, ყოველთვის ცოტას იკმარებდა, ცოტას მიირთმევდა. ბევრი სიკეთის კეთება ახარებდა, რწმენას ყველაფერზე მაღლა აყენებდა.

ასე ამბობდა: მთელი სიცოცხლე ამ ოთხ რამეშია: საუბარი, დუმილი, ხედვა და ქცევები. ფუჭია საუბარი, რომელსაც უზენაესი ალლაჰის ხსენება არ ახლავს. მცდარია დუმილი, რომელსაც ფიქრი თან არ ახლავს. უყურადღებობაა ხედვა, რომელსაც დამრიგებლურობა არ ახლავს. ქცევა, რომელიც ღვთისმსახურებისკენ არ





არის მიმართული ფუჭია. უზენაესმა გამჩენმა შეიწყალოს ის:

ვისი საუბარიც -ალლაჰის ხსენება და სიკეთეა;

დუმილი, ფიქრი და ხედვა –დამრიგებლურია;

-ქცევები ღვთისმსახურებისკენაა მიმართული.

ადამიანები ასეთი პიროვნებების გარემოცვაში უსაფრთხოდ და მშვიდად არიან. *(ებუ ნასრ სერრაჯი, თუსი, ელ-ლუმა/ ისლამის მისტიკა, თარგმანი, ჰასან ქამილ ილმაზი, სტამბული, 1996, გვ. 137-140)*

თანამიმდევართაგან იბნი მესუდი, როდესაც ყურანის მცოდნეს ახასიათებდა, ამბობდა: ყურანის ზეპირმცოდნენი საზოგადოებაში დუმილით უნდა გამოირჩეოდნენ.

ამირ ბინ ადიქაიასი მოგვითხრობს:

თანამიმდევართაგან არა ერთის, ორის ან სამის, არამედ ძალიან ბევრი ვინმესგან მსმენია, რომ უკეთილშობილესი შუამავლი ხშირად იტყოდა:

„რწმენის ბრწყინვალება ან კიდევ რწმენის სხივის მატება, ფიქრის საშუალებით არის შესაძლებელი“. *(იბნი ქესირი, I, 448, სუიუთი, ედდურულ მენსურ, II, 409, სურა ალი იმრანი, აიათი 190)*

რები ბინ ჰეისემისთვის უკითხავთ:





შეგიძლია დაგვიხასიათო ისეთი ადამიანი, რომელიც შენზე უფრო ხეირიანი იქნება? მან მიუგო:

დიახ. ის, ვისი საუბარი ალლაჰის ხსენებაა, დუმილი ფიქრი და შეხედულება დამრიგებლურია, აი ის ჩემზე უფრო ხეირიანი ვინმეა. *(იბნი ჰანბელი, ზუჰდი, გვ. 334; ებუ ნუაიმი, ჰილიე, II, 106)*





## დასკვნა:

ფიქრი, ჭეშმარიტებისა და გადარჩენის გასაღებია!

ჭეშმარიტების მიღწევა ფიქრითა და ღრმა გრძნობებითაა შესაძლებელი. ის ვინც, მოსმენის, დანახვის მიუხედავად სიბრმავეს იჩენს და თავს იყრუებს, როგორ შეიძლება იპოვოს ჭეშმარიტება. ნათქვამია, რომ იმ შეძენილ ცოდნას არ იქნება სასარგებლო შედეგი, რომელიც გრძნობებს არ აღვიძებს.

უზენაესი ალლაჰი ურწმუნოებს, რომელთაც ჭეშმარიტებას ვერ მიაღწიეს წმინდა აიათში ასე ახასიათებს: **„უეჭველად, შენ ვერ შეასმენ მკვდრებს (მკვდარი გულები) და ვერც ყრუებს, როცა ისინი ზურგს იბრუნებენ!“** *(სურა ნემლი, აიათი 80)*

ყურანში, უზენაესი ალლაჰი მათ მდგომარეობასა და სინანულის შესახებ მოგვითხრობს, ვისაც ჯოჯოხეთი ხვდათ წილად. **„და მოთქვამენ: ღმერთო ჩვენო! გამოგვიყვანე აქედან და ვიქმთ სიკეთეს და აღარ ვიქმთ, რასაც ვაკეთებდით“. განა თქვენთვის არ გვიბოძებია საკმაო სიცოცხლე იმისათვის, რომ შეგეგონებინათ იმათ მსგავსად, ვინც შეიგნო? და თანაც თქვენთან შემგონებელი მოვიდა. მაშ, იგემეთ, რამე თუ არ ჰყავთ უსამართლოებს მეოხე!“** *(სურა ფატირი, აიათი 37)*





# სარჩევი







## მეორე თავი / 97







